წალკის სოფელ სამების ჯვრის მამათა მონასტერი

თბილისის სასულიერო აკადემია

კ. კეკელიძის სახელობის ხელნაწერთა ეროვნული ცენტრი

საქართველოს საპატრიარქოს საეკლესიო გალობის სასწავლო-კვლევითი ცენტრი

# ჰიმნოგრაფიული კრებული

# II

## წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის

## პარაკლიტონი

# დასდებელნი «უფალო-ღაღადყავსა» ჴმაჲ ა-ბ

სანოტო დანართი **წმ. ფილიმონ მგალობლის (ქორიძე), წმ. ექვთიმე აღმსარებლის (კერესელიძე) და დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის** ხელნაწერების მიხედვით

ძეგლი სანოტო დანართითურთ გამოსაცემად მოამზადეს და გამოკვლევა დაურთეს
**მონაზონმა გიორგი ასკურავამ და მონაზონმა ექვთიმე კრუპიცკიმ**

გამომცემლობა
„სულიერი ვენახი“
თბილისი
2023

Tsalka, Sameba village, Cross Monastery
Tbilisi Theological Academy
Korneli Kekelidze National Centre of manuscripts
Ecclesiastical Chant Research Centre of the Georgian Patriarchate

# Hymnographical collection

# II

## Octoechos of St. George the Hagiorite's edition

# Stichera on "Lord, I have cried"

## First and Second Tones

**The musical attachment by St. Philemon the Chanter's (Koridze), St. Ekvtime the Confessor's (Kereselidze), and Archpriest Razhden Khundadze's manuscripts**

The text with the musical attachment was prepared for publication and the researched material was submitted in the introduction by
**a monk Giorgi Askurava** and **a monk Ekvtime Krupitski**

"Sulieri Venakhi" publishers
Tbilisi
2023

„ჰიმნოგრაფიული კრებულის“ წინამდებარე II ტომში წარმოდგენილია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის **«უფალო-ღაღადყავსას»** დასდებლები. მათ ახლავს სანოტო დანართი, რომელიც შედგენილია წმ. ფილიმონ მგალობლის (ქორიძე), წმ. ექვთიმე აღმსარებლის (კერესელიძე) და დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის ხელნაწერების მიხედვით.

გამოცემა **ორი ნაწილისგან** შედგება: **პირველი ნაწილი** წარმოადგენს **«უფალო-ღაღადყავსას»** დასდებლების მეცნიერულად დადგენილ კრიტიკულ ტექსტს, რომელსაც დართული აქვს სხვადასხვა ხელნაწერში ასახული ვარიანტების ჩვენება სქოლიოების სახით; **მეორე ნაწილში** განთავსებულია სანოტო დანართი, რომელიც მგალობლებს საშუალებას მისცემს მწუხრის მსახურებაზე **«უფალო-ღაღადყავსას»** დასდებლები გალობით აღავლინონ.

ასევე, სრული სახით ვაქვეყნებთ **«უფალო-ღაღადყავსას»** ფსალმუნის ტექსტს თავისი **მცირე ზომის ჩასართავებით**. ჩასართავები წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის ჟამნის მიხედვითაა დამოწმებული.

**«უფალო-ღაღადყავსას»** დასდებლების დიდი მოცულობის გამო „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ II ტომი მხოლოდ პირველი ორი ხმის მასალას მოიცავს, ხოლო დანარჩენი ხმების მასალა „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ შემდეგ ტომებში გამოიცემა.

ნაშრომი განკუთვნილია ფილოლოგებისთვის, მგალობლებისთვის, მედავითნეებისთვის, ლიტურგიკის სპეციალისტებისთვის და საეკლესიო ჰიმნოგრაფიით დაინტერესებული საზოგადოებისთვის.

In the second volume of the "Hymnographical Collection", we represent the stichera on **"Lord, I have cried"** from St. George the Hagiorite's Octoechos. This edition is submitted by the musical attachment, which is compiled according to the manuscripts written by St. Philemon the Chanter (Koridze), St. Ekvtime the Confessor (Kereselidze), and Archpriest Razhden Khundadze.

The publication consists of two parts: **the first part** presents the scientifically established critical text of the stichera on **"Lord, I have cried"** along with footnotes in which the differences among the manuscripts are displayed; **the second section** contains the musical attachment that will enable church chanters to perform these chants during Vespers service.

Moreover, the complete text of the Psalm **"Lord, I have cried"**, with its **small-sized refrains**, is being made public. The refrains have been compiled according to the Horologions of St. George the Hagiorite's edition.

The Second Volume of the "Hymnographical Collection" contains only the material of the First and Second Tones due to a large amount of the stichera on **"Lord, I have cried."** As a result, the remaining tones of the stichera on **"Lord, I have cried"** will be published in the following volumes of the "Hymnographical Collection."

The current edition is meant for philologists, church chanters, and readers, as well as for a broader circle interested in ecclesiastical hymnography.

რედაქტორი

**ედიშერ ჭელიძე** ფილოლოგიის და თეოლოგიის დოქტორი

**Editor**

**Edisher Chelidze** Doctor of Philology and Theology

მუსიკალური რედაქტორი

**მალხაზ ერქვანიძე** სოციალური მეცნიერებების დოქტორი, ეთნომუსიკოლოგი

**Musical editor**

**Malkhaz Erkvanidze** Doctor of Social Sciences, ethnomusicologist

რეცენზენტები:

**მაია რაფავა** ფილოლოგიის მეცნიერებათა დოქტორი

**მაგდა სუხიაშვილი** მუსიკოლოგიის დოქტორი

**დავით შუღლიაშვილი** მუსიკოლოგიის დოქტორი, ეთნომუსიკოლოგი

**Reviewers:**

**Maya Rafava** Doctor of Philological Sciences

**Magda Sukhiashvili** Doctor of Musicology

**David Shughliashvili** Doctor of Musicology, ethnomusicologist

კორექტორები:

**იღუმენი ლუკიანე ბუდაღაშვილი** თეოლოგიის მაგისტრი, წალკის სოფელ სამების ჯვრის მამათა მონასტრის წინამძღვარი

**გიორგი აბრამიშვილი** სამუსიკო ხელოვნების მაგისტრი მუსიკოლოგიაში

**Revisers:**

**Hegumen Lukiane Budaghashvili** Master of Theology, Abbot of Cross Monastery in Tsalka, Sameba village

**Giorgi Abramishvili** Master of Musical Arts in Musicology

მთარგმნელი

**მონაზონი ექვთიმე კრუპიცკი** თეოლოგიის მაგისტრი

**Translator**

**Monk Ekvtime Krupitski** Master of Theology



ISMN 979-0-802101-88-3

# შინაარსი

## დღე შაბათი. წმიდათაჲ და სულთაჲ

# Contents

## Saturday. Stichera of the Saints and of the Departed

# წინათქმა

წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ თარგმნილი და შედგენილი პარაკლიტონი გიორგი მცირეს მიერ შემდეგი სიტყვებით არის შემკობილი: *„დიდი პარაკლიტონი, სამკაული ეკლესიათაჲ“* (ჰაგიოგრაფიული ძეგლები 2008: 526). თავად წმ. გიორგი მთაწმინდელი პარაკლიტონს „წმიდას“ და „სულთა განმანათლებელს“ უწოდებს: *„და აწ რომელნიცა სწერდეთ წმიდასა ამას და სულთა განმანათლებელსა წიგნსა, პირველად ჩუენთჳს ლოცვა-ყავთ და ნუ ჰგონებთ, თუ კნინი რაჲმე და მცირედი ჭირი მინახავს ამისსა თარგმნასა და წერასა, უფალმან უწყის“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 21). სხვაგან მთაწმინდელი მამა დასძენს: *„ნუვის აქუს იჭჳ თუ ანუ ბერძულად ანუ ქართულად მსგავსი ამისი პარაკლიტონი იპოოს სადა“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 35), რაც იმას გულისხმობს, რომ წმ. გიორგი მთაწმინდელმა ამ უნიკალურ კრებულში თავი მოუყარა საგალობლებს არა მხოლოდ სხვადასხვა ბერძნული ხელნაწერიდან, არამედ ქართველი ჰიმნოგრაფების მიერ შექმნილი ნიმუშებიდანაც.

წინამდებარე გამოცემის პირველ ნაწილში პარაკლიტონის მასალიდან წარმოდგენილია ***«უფალო-ღაღადყავსის»*** დასდებლების მეცნიერულად დადგენილი კრიტიკული ტექსტი, რომელსაც დართული აქვს სხვადასხვა ხელნაწერში ასახული ვარიანტების ჩვენება სქოლიოების სახით. რვავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსის»*** საგალობელთა ტექსტის კრიტიკული ვარიანტი **XI-XVI** საუკუნეების ოცდაორი ხელნაწერის მიხედვითაა დადგენილი. ამასთან, კვლევითი ნაწილისთვის დამატებით გამოყენებულია ექვსი ხელნაწერი და ორი ბეჭდური გამოცემა (ვახტანგ **VI**-ის სტამბაში, 1720 წელს გამოცემული პარაკლიტონი და თანამედროვე პრაქტიკაში არსებული, ანტონ **I** კათალიკოსის მიერ რედაქტირებული პარაკლიტონი). პარაკლიტონის შემცველ ხელნაწერებს შორის ყველაზე ვრცელია **Ath. 45 (XI** ს.**)**, რომელიც წმ. გიორგი მთაწმინდელის ავტოგრაფს წარმოადგენს. ხელნაწერ **Ath. 45**-ში წარმოდგენილი ***«უფალო-ღაღადყავსის»*** დასდებლების შესახებ წეს-განგებით მითითებებს ამავე ხელნაწერში დართულ ანდერძში ვხვდებით, რომელიც პარაკლიტონის ჰიმნოგრაფიულ მასალას უძღვის წინ (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 21-36).

**Ath. 45**-ის მიხედვით ***«უფალო-ღაღადყავსის»*** **წყვილთა**[1] რაოდენობა, ერთი დღის ფარგლებში, 2-დან 11-ამდე მონაცვლეობს. მაგალითად:

*„[პირველი ჴმაჲ,] დღე ოთხშაბათი:* ***ორი წყვილი უფალო-ღაღადყავსა***“ (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 25);

---

**1** *ტერმინი* ***წყვილი*** *მრავალგზისაა მოხმობილი წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ. ერთი* ***წყვილი*** *გულისხმობს დასდებელთა ერთ ჯგუფს, რომელიც შედგება ძლისპირისგან და მასზე დაქვემდებარებული რამდენიმე დასდებლისგან. ასევე,* ***წყვილი*** *ეწოდება თვითავაჯ დასდებელთა ერთ ჯგუფს.*

*„აღგომისანი, ჴმაჲ ღ გუერდი:* ***თერთმეტი წყვილი უფალო-ღაღადყავსა*** *“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 29).

***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები *„ძლისპირსა ზედა“* იგალობება, ხოლო ნაწილი *„თჳთავაჯნია“*. ამის შესახებ ანდერძში შემდეგ მითითებას ვხვდებით: *„თავნი ყოველნი წითლითა დასხნეს, რამეთუ რომელნი* ***ძლისპირსა ზედა*** *არა იყვნეს,* ***თჳთავაჯნია*** *და მისთჳს ჯერ-არს წითლითა დასუმაჲ, რომელნი კუალა* ***ძლისპირსა ზედა*** *იყვნეს, იგი ვითა წყვილნი დაწერნეს ჩუეულებისაებრ“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 23).

***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები შინაარსის მხრივ სხვადასხვაგვარია. ისინი განიყოფება ათ ჯგუფად: **აღდგომისანი**, **სინანულისანი**, **ჯუარისანი**, **მოციქულთანი**, **წმიდათანი**, **მღდელთმოძღუართანი**, **მამათანი**, **დედათა მოწამეთანი**, **სულისანი** და **ღმრთისმშობლისანი** (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 22-23).

წმ. გიორგი მთაწმინდელს ვრცელი პარაკლიტონის შედგენამდე სტიქარონ-წარდგომათა მცირე კრებული უთარგმნია, რომელიც მხოლოდ პარაკლიტონის სტიქარონ-წარდგომებს და ზოგიერთ სხვა მცირე ზომის საგალობელს შეიცავდა. მიუხედავად იმისა, რომ მან ვრცელი პარაკლიტონი შეადგინა, რომლის მსგავსიც, მოცულობის თვალსაზრისით, არც ბერძნულ და არც ქართულ პარაკლიტონებს შორის არ მოიპოვება, სტიქარონ-წარდგომათა მცირე კრებულს თავისი ლიტურგიკული დანიშნულება არ დაუკარგავს. სტიქარონ-წარდგომათა კრებულის შესახებ მთაწმინდელი მამა მიუთითებს: *„აწ თავნი და სამირკუელნი ესენი არიან, რომელნი უმცროჲსსა წიგნსა სწერიან“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 23). ეს მითითება ადასტურებს, რომ მცირე წიგნის, ესე იგი, სტიქარონ-წარდგომათა კრებულის მასალა ვრცელ პარაკლიტონში არ არის შეტანილი და იგი, როგორც დამოუკიდებელი კრებული, კვლავ ინარჩუნებს თავის ფუნქციას. ამ დასკვნის გაკეთების შესაძლებლობას წმ. გიორგი მთაწმინდელის ანდერძი გვაძლევს: *„უკუეთუ ვინმე* ***სრულებით აღსწერდეს***[1]*, პირველად იწყოს* ***აღგომისა სტიქარონთა ბერძულთა, ქართულთა****, ვითა პარაკლიტონსა შინა დაგვიწერია, მუნ დასწერდით და ერთგან ნუ აჰრევთ. გინათუ* ***აღგომისანი*** *იყვნეს, გინათუ* ***მთავარანგელოზთანი****, გინათუ* ***ნათლისმცემელისანი****, გინათუ* ***ღმრთისმშობლისანი****, გინათუ* ***მოციქულთანი****, გინათუ* ***ჯუარისანი****, გინათუ* ***წმიდათანი****, იგი თავის-თავისა ადგილსა აღიწერებოდინ და ესე კუალად* ***ახლად თარგმნილნი*** *— თავისა ადგილსა“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 22).

ზემორე მითითება ცხადყოფს, თუ როგორი თანმიმდევრობით უნდა დაალაგოს გადამწერმა საგალობლები ორივე კრებულის გაერთიანების შემთხვევაში.

**1** *ესე იგი, ვინც დააპირებს მცირე წიგნისა და ახლად თარგმნილი ვრცელი პარაკლიტონის მასალის ერთ წიგნად გაერთიანებას.*

კერძოდ, სტიქარონ-წარდგომათა კრებულში არსებული აღდგომის დასდებლე-ბი მან უნდა მოათავსოს ვრცელ, ესე იგი, ახლად თარგმნილ პარაკლიტონში მოცემულ აღდგომის საგალობლებთან, მთავარანგელოზთანი – ვრცელ პარა-კლიტონში მთავარანგელოზთა საგალობლებთან და ა. შ. ეს წესი ვრცელდება ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებთან დაკავშირებითაც: *„გინათუ **«უფალო--ღაღატყავთაჲ»** იყოს და გინათუ წარდგომათაჲ, ესრეთ ჴერ-არს აღწერაჲ და ვითა რვანივე ჴმანი **«უფალო-ღაღატყავნი»** ამას გუარსა ზედა აღწერნეს“* (ჰიმნოგრაფი-ული კრებული 2020: 23).

სტიქარონ-წარდგომათა კრებულის ავტოგრაფული ნუსხა დაკარგულია, თუმცა მასში ასახული მასალა, მეტ-ნაკლები რაოდენობით, პარაკლიტონის შემცველ სხვადასხვა ხელნაწერში ფიქსირდება. მათ შორის განსაკუთრებულია **Sin. 77 (XIII-XIV)**, რომელიც სტიქარონ-წარდგომათა კრებულს წარმოადგენს და მკვლევართა შეფასებით წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციისაა (იხ. სინური კოლექცია 1987: 166). აღსანიშნავია, რომ ამ კრებულში სტიქარონ-წარდგომები ლიტურგიკული თანმიმდევრობითაა მოცემული, რის გამოც ამ ხელნაწერს წმ. გიორგი მთაწმინდელის სტიქარონ-წარდგომათა კრებულის უშუალო ასლად ვერ მივიჩნევთ, რადგანაც წმინდა მამის მიერ შედგენილ კრებულში სტიქარონ-წარდგომები სხვაგვარად იყო დალაგებული. ამის შესახებ ჩვენ პარაკლიტონის ანდერძიდან ვიგებთ, რომელშიც მცირე წიგნის მასალა ზედმიწევნითაა აღწერილი (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 23-24).

პარაკლიტონის შემცველი ხელნაწერების შესწავლამ ცხადყო, თუ როგორ მიუსადაგეს გადამწერებმა ვრცელი პარაკლიტონის, ესე იგი, ახლად თარგმნი-ლი პარაკლიტონისა და მცირე წიგნის, ანუ სტიქარონ-წარდგომათა კრებულის მასალა ერთმანეთს. სიცხადისთვის მოვიყვანთ პირველი ხმის კვირადღის მაგა-ლითს:

**Ath. 45**-ში, პირველ ხმაში, კვირადღეს მითითებულია „ხუთი წყვილი ***«უფალო-ღაღადყავსა»***“, **Sin. 77**-ში კი, რომელიც სტიქარონ-წარდგომათა კრებულს წარმოადგენს, ამ ხუთი **წყვილიდან** არცერთი არ გვხვდება. მას-ში მოცემულია სხვა ორი **წყვილი**. საყურადღებოა იმ ხელნაწერთა მონაცემე-ბი, რომლებიც მცირე კრებულსა და ახლად თარგმნილ, ვრცელ პარაკლიტონს აერთიანებენ. ერთ-ერთი ამგვარი ხელნაწერი გახლავთ G ნუსხა, **Ath. 47 (XII-XIII)**. ამ ხელნაწერში სტიქარონ-წარდგომათა კრებულისა და ვრცელი პარა-კლიტონის მასალა გაერთიანებულია. **Ath. 47** ზედმიწევნით ითვალისწინებს წმ. გიორგი მთაწმინდელის მითითებას და ამ ორი კრებულის მასალას ანდერძის შესაბამისად აერთიანებს. მაგალითად, პირველი ხმის კვირადღეს **Ath. 47** ვრცე-ლი პარაკლიტონის, ესე იგი, **Ath. 45**-ის მასალიდან, უკლებლივ ყველა **წყვილს**

იმოწმებს, რომელთა რაოდენობა გახლავთ ხუთი. ეს **წყვილებია**: ***«შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ», «ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი», «იშევ ქალწულისაგან», «ქრისტე კაცთმოყუარე», «ეჰა, დიდებულო საკჳრველო».*** ვრცელი პარაკლიტონის ხუთ **წყვილს** ის სტიქარონ-წარდგომათა კრებულიდან ორ **წყვილს** უმატებს. ეს **წყვილებია**: ***«სამწუხრონი ესე ლოცვანი»*** და ***«იხარებდით ცანი და გალობდით»***.

მსგავსი სურათია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის შემცველ სხვა ხელნაწერებშიც, რომლებიც ერთმანეთისგან გარკვეულ საკითხებში სხვაობს: არსებობს ხელნაწერები, რომლებიც **წყვილებს** მხოლოდ ვრცელი პარაკლიტონის მასალიდან სრულად ან ნაწილობრივ იმოწმებს; არსებობს ხელნაწერები, რომლებიც მეტ-ნაკლები სხვაობით ორივე კრებულიდან, ესე იგი, ვრცელი პარაკლიტონიდან და სტიქარონ-წარდგომათა კრებულიდან იმოწმებს **წყვილებს**; ასევე გვაქვს ისეთი ხელნაწერებიც, რომლებიც საერთოდ არ იმოწმებს **წყვილებს** ვრცელი პარაკლიტონის მასალიდან, არამედ – მხოლოდ სტიქარონ-წარდგომათა კრებულიდან.

პარაკლიტონის სტიქარონთა მასალაზე დაკვირვებამ ცხადყო, რომ ერთსა და იმავე სტიქარონს სხვადასხვა ხელნაწერი სხვადასხვა დღეს და სხვადასხვა ჟანრობრივ ჯგუფს მიაკუთვნებს. ამ ფაქტის მრავალგვარობიდან გამომდინარე საჭიროდ მივიჩნიეთ, შეგვედგინა სტიქარონთა ლიტურგიკული სქემები. ხსენებულ სქემებში აღნიშნულია წინამდებარე პუბლიკაციაში წარმოდგენილი უკლებლივ ყველა სტიქარონის ხელნაწერისეული პაგინაცია და ჟანრობრივი კუთვნილება.

აღნიშვნის ღირსია ის თავისებურებაც, რომ პარაკლიტონების შემცველი ხელნაწერების გვიანდელ ნუსხებში ჰიმნოგრაფიული მასალის რაოდენობა მეტად შემცირებულია. დღევანდელ პრაქტიკაში დამკვიდრებული პარაკლიტონი, რომელიც ანტონ I კათალიკოსის (1720-1788) მიერაა რედაქტირებული სლავურის მიხედვით, მათ რიცხვს მიეკუთვნება. მასში საგალობელთა რაოდენობა აუცილებელ მინიმუმამდეა დაყვანილი. მაგ., პარაკლიტონის **XI-XIII** სს.-ის ხელნაწერებში პირველი ხმის კვირადღის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების რაოდენობა, მეტ-ნაკლები სხვაობით, **ოცდათხუთმეტია**[1], ხოლო დღევანდელ პრაქტიკაში დამკვიდრებულ პარაკლიტონში **რვა** დასდებელი გვხვდება.

წინამდებარე პუბლიკაციის მეორე ნაწილში წარმოდგენილია სანოტო დანართი, რომელიც წმ. ფილიმონ მგალობლის (ქორიძე), წმ. ექვთიმე აღმსარებლის (კერესელიძე) და დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის ხელნაწერების მიხედვითაა შედგენილი. ის მოიცავს ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნს და პირველი ორი

**1** *მაგ., Ath. 45-ში მოცემულია 27 სტიქარონი* ***(9r-10r)****, რომელსაც ემატება 8 თვითავაჯი დასდებელი სტიქარონ-წარდგომათა კრებულიდან* ***(Sin. 69, 1r-1v)****.*

ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებს. სანოტო დანართში წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების მეცნიერულად დადგენილი კრიტიკული ტექსტია წარმოდგენილი.

პრაქტიკული დანიშნულების თვალსაზრისით ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნი ***«დასდევ, უფალო»*** წარმოვადგინეთ როგორც ნოტირებული, ისე ნევმირებული ვარიანტით. ნევმირებაში ვგულისხმობთ გვიანდელ, ე. წ. ***„შემოქმედის ნევმებს“***.

სანოტო დანართის ბოლოს მოცემულია შენიშვნები რიტმულ-ინტონაციურ, კილოურ და ტრანსპოზიციურ ცვლილებებთან დაკავშირებით. ამას მოსდევს დასდებელთა საძიებელი, რომელშიც ასახულია დასდებელთა ადგილმდებარეობა ტექსტოლოგიურ ნაწილსა და სანოტო დანართში (გვერდისა და ნომრის მითითებით).

***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებთან მიმართებით წინამდებარე პუბლიკაციაში განხილულია არაერთი მნიშვნელოვანი ლიტურგიკული საკითხი. კვლევის შედეგად გამოვლინდა რამდენიმე თავისებურება, რომელთა შორის არსებითად მიგვაჩნია:

1. საეკლესიო წეს-განგების მიხედვით ღვთისმსახურების დროს ინციპიტით მითითებული ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირები არ უნდა იგალობებოდეს, ისინი მხოლოდ ავაჯის განსაზღვრისთვისაა მოცემული.

2. ბერძნულ ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ ტერმინს αὐτόμελον *(ავტომელონ)* შუა საუკუნეების ქართულ ხელნაწერებში შეესაბამება ტერმინი **ძლისპირი *«უფალო-ღაღადყავსა»***.

3. ბერძნული ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიული ტერმინი ἰδιόμελον *(იდიომელონ)* ქართულად ითარგმნებოდა როგორც **თჳთავაჯი**.

4. დღევანდელ ლიტურგიკულ პრაქტიკაში გავრცელებული ტერმინები **თვითსამსგავსო** და **თვითხმოვანი** რუსული წარმომავლობისაა და, შესაბამისად, გვიანდელია.

5. სტიქარონ-წარდგომათა ორი განსხვავებული რედაქცია განსხვავებული ჰანგის საფუძველზეა შექმნილი თავად წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ.

6. ***«უფალო-ღაღადყავსას»*** და ***«გალობათა»*** ძლისპირების ურთიერთშედარების საფუძველზე გამოიკვეთა შემთხვევები, როდესაც ისინი ერთმანეთის მსგავსი მელოდიური ფორმულებით არის შედგენილი.

7. შუა საუკუნეების ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიული ხელნაწერების კვლევამ ცხადყო, რომ რიგ შემთხვევაში ***სტიქარონებისთვის «გალობათა»*** ძლისპირები გამოყენება.

***«უფალო-ღაღადყავსას»*** და ***«გალობათა»*** ძლისპირების ურთიერთმიმართებისა და საზიარო გამოყენების საკითხის საფუძველზე შესაძლებელი გახდა

იმ ძლისპირებისთვის, რომლებიც არ აღმოჩნდა **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში, სხვა ძლისპირების ჰანგის მისადაგება.

განზრახული გვაქვს ლიტურგიკულ ტერმინთა ლექსიკონის შედგენა, რომელსაც წარმოვადგენთ რვავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების გამოქვეყნების შემდეგ. ლექსიკონში ასახული იქნება მხოლოდ ის ტერმინები, რომელთა შესახებ კვლევა „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ ფარგლებშია ნაწარმოები.

## «უფალო-ღაღადყავსას» ფსალმუნი წმ. გიორგი მთაწმინდელისეული ჟამნის ხელნაწერებში

***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნი მოიცავს 140-ე („უფალო ღაღად-ვყავ“), 141-ე („ჴმითა ჩემითა უფლისა მიმართ ღაღად-ვყავ“), 129-ე („ღრმითაღმო ღაღად-ვყავ შენდამი, უფალო“) და 116-ე („უგალობდით უფალსა ყოველი თესლები“) ფსალმუნებს. საეკლესიო წეს-განგება ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ანტიფონურ შესრულებას მიუთითებს, რაც მას ორ ნაწილად განყოფს: ერთი მხრივ, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნი და, მეორე მხრივ, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები.

ქართული ჟამნის სხვადასხვა ხელნაწერის შესწავლამ ცხადყო, რომ ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნს მცირე ზომის ჩასართავები (რეფრენები) დაერთვის, რომლებიც დასდებლებისგან განსხვავდება. ეს ჩასართავებია: „ისმინე ჩემი, უფალო“; „უფლისა მიმართ ღაღად-ვყავ“; „ქრისტე მაცხოვარ, შეგჳწყალენ ჩუენ“ და „მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა“. ***«უფალო-ღაღადყავსას»*** მუხლები და მათი ჩასართავები ანტიფონურად უნდა შესრულდეს.

მეტი სიცხადისთვის მოვიყვანთ ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნისა და ჩასართავების სრულ ტექსტს[1], როგორც ის დადასტურებულია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის ჟამნში. ჩვენთვის საინტერესო ტექსტი შემდეგ ნუსხებშია დამოწმებული: **Jer. 127 (XII-XV** სს.**, 56v-62v); Sin 88 (XIII-XIV** სს.**, 35v**[2]), ახალც. **211 (XVI-XVII** სს.**, 37v-39r), K 156 (XVI-XVII** სს.**, 147r-149r), Krakov 1922 (XVI-XVIII** სს.**, 88-90**[3]**), Krakov 1925 (XVI-XVIII** სს.**, 71-75).** ხელნაწერებში ჩასართავები სხვადასხვაგვარადაა განლაგებული. სქოლიოებში

---

**1** *«უფალო-ღაღადყავსას» ფსალმუნი თავისი ჩასართავებით ხელნაწერთა ეროვნული ცენტრის* ***A, H*** *და* ***Q*** *ფონდის ჟამნის ხელნაწერების მიხედვით გამოქვეყნებული აქვს ექვთიმე კოჭლამაზაშვილს (იხ. კოჭლამაზაშვილი* ***1999: 13-29****).*

**2** *ხელნაწერი ნაკლულია და* ***«უფალო-ღაღადყავსას»*** *ფსალმუნის შემცველ მხოლოდ ერთ გვერდს შეიცავს.*

**3** *ხელნაწერებს* ***Krakov 1922****-სა და* ***Krakov 1925****-ს პაგინაცია არ აქვს, ამიტომ ვუთითებთ* ***PDF*** *ფაილის გვერდებს.*

ასახულია ყველა ზემოხსენებული ხელნაწერის მონაცემი, რომელიც საკუთრივ ჩასართავებს ეხება.

*უფალო, ღაღად-ვყავ შენდამი; ისმინე ჩემი, მოხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა, ღაღადებასა ჩემსა შენდამი.

***ისმინე ჩემი, უფალო.***

წარემართენ ლოცვაჲ ჩემი ვითარცა საკუმეველი შენ წინაშე, აღპყრობაჲ ჴელთა ჩემთაჲ მსხუერპლ სამწუხროდ.

***ისმინე ჩემი, უფალო.***

დასდევ, უფალო, საცოჲ პირსა ჩემსა და კარი ძნელი – ბაგეთა ჩემთა[1]. ნუ მისდრეკ გულსა ჩემსა სიტყუათა მიმართ უკეთურებისათა

***ისმინე ჩემი, უფალო.***

მიზეზებად მიზეზთა ცოდვისათა კაცთა თანა, რომელნი იქმან უშჯულოებასა,

***ისმინე ჩემი, უფალო[2].***

და ნუმცა ზიარ ვარ მე რჩეულთა მათთა თანა. მსწავლოს მე მართალმან წყალობითა და მამხილოს მე;

***ისმინე ჩემი, უფალო.***

ზეთი ცოდვილისაჲ ნუ განაპოხებნ თავსა ჩემსა და მერმე ნუცაღა ლოცვაჲ ჩემი ნებასა მათსა.

***ისმინე ჩემი, უფალო.***

დაინთქნეს მახლობელად კლდისა მსაჯულნი მათნი, ისმნენ სიტყუანი ჩემნი, რამეთუ ტკბილ არიან.

***ისმინე ჩემი, უფალო[3].***

ვითარცა სისქე მიწისაჲ განიპო ქუეყანასა ზედა, განიბნინეს ძუალნი მათნი ჯოჯოხეთს შინა.

***ისმინე ჩემი, უფალო.***

რამეთუ შენდამი, უფალო, უფალო, თუალნი ჩემნი; შენდამი ვესავ, ნუ მიმიღებ სულსა ჩემსა.

***ისმინე ჩემი, უფალო[4].***

მიცევ მე მახისაგან, რომელ დამირწყეს მე, და საცთურისაგან, რომელნი იქმან უშჯულოებასა.

***ისმინე ჩემი, უფალო.***

---

**1** ჩემთა + ისმინე ჩემი, უფალო **K 156, Krakov 1922**

**2** ისმინე ჩემი, უფალო – **ახალც.** *211*

**3** ისმინე ჩემი, უფალო – **ახალც.** *211*

**4** ისმინე ჩემი, უფალო – **Jer. 127, Krakov 1925**

* *ფსალმუნის ტექსტი გამართულია შემდეგი გამოცემის მიხედვით:* ***ქურთხევანი 2021: 22-25.***

შეითხინენ სათხეველთა მისთა ცოდვილნი; მხოლოჲ ვარი მე, ვიდრემდის თანაწარვჰჴდე?

*უფლისა მიმართ ღაღად-ვყავ*[1].

ჴმითა ჩემითა უფლისა მიმართ ღაღად-ვყავ, ჴმითა ჩემითა უფლისა მიმართ ვილოცე.

*ქრისტე მაცხოვარ, შეგჳწყალენ ჩუენ*[2].

განვჰფინო მის წინაშე ვედრებაჲ ჩემი და ჭირი ჩემი წინაშე მისსა მიუთხრა.

*ქრისტე მაცხოვარ*[3], *შეგჳწყალენ ჩუენ.*

მო-რაჲ-აკლდებოდა ჩემგან სული ჩემი, და შენ უწყნი ალაგნი ჩემნი;

*ქრისტე მაცხოვარ, შეგჳწყალენ ჩუენ*[4].

გზასა ამას, რომელსა ვიდოდე, დამირწყეს მე მახე. ვხედევდ მარჯუულ ჩემსა, განვიცდიდ და არავინ იყო მცნობელ ჩემდა;

*ქრისტე მაცხოვარ*[5], *შეგჳწყალენ ჩუენ.*

წარწყმდა სივლტოლაჲ ჩემგან და არავინ არს გამომეძიებელ სულისა ჩემისა.

*ქრისტე მაცხოვარ*[6], *შეგჳწყალენ ჩუენ.*

ღაღად-ვყავ შენდამი, უფალო, და ვთქუ: შენ ხარ სასოჲ ჩემი, ნაწილი ჩემი ქუეყანასა მას ცხოველთასა.

*მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა*[7].

მოხედენ ვედრებასა ჩემსა, რამეთუ დავმდაბლდი ფრიად; მიჴსენ მე მდევართა ჩემთაგან, რამეთუ განძლიერდეს ჩემსა უფროჲს.

*მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა*[8].

**ᲓᲐᲡᲓᲔᲑᲔᲚᲜᲘ ᲡᲘᲜᲐᲜᲣᲚᲘᲡᲐᲜᲘ. ᲰᲛᲐᲘ Ა. «*შენ, სიტყუაჲ*»**[*].

---

**1** უფლისა მიმართ ღაღად-ვყავ] ისმინე ჩემი, უფალო **ახალც. 211, K 156, Krakov 1925**

**2** ქრისტე მაცხოვარ, შეგჳწყალენ ჩუენ – **Jer. 127, Krakov 1922**

**3** მაცხოვარ + და **Krakov 1922**

**4** მო-რაჲ-აკლდებოდა ჩემგან სული ჩემი, და შენ უწყნი ალაგნი ჩემნი; ქრისტე მაცხოვარ, შეგჳწყალენ ჩუენ – **Krakov 1925**

**5** მაცხოვარ + და **Krakov 1922**

**6** მაცხოვარ + და **Krakov 1922**

**7** მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა] ქრისტე მაცხოვარ, შეგჳწყალენ ჩუენ **K 156,** ქრისტე მაცხოვარ და შემიწყალენ ჩუენ **Krakov 1922,** მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა – **Krakov 1925**

**8** მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა] ქრისტე მაცხოვარ, შეგჳწყალენ ჩუენ **K 156,** მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა – **ახალც. 211, Krakov 1922, Krakov 1925**

* *ამ მონაკვეთიდან იწყება დასდებლების ჩართვა. დასდებელთა ტექსტები არ მოგვყავს, რადგან ამ კუთხით ჟამნის მონაცემი ჩვენი ინტერესის სფეროს არ წარმოადგენს. მხოლოდ ინციპიტით მითითებულ ძლისპირებს დავაფიქსირებთ. აღსანიშნავია, რომ Jer. 127-ში ჩართულ დასდებელთა რაოდენობა განსხვავებულია დღევანდელ ლიტურგიკულ პრაქტიკაში დამკვიდრებული რაოდენობისგან. ეს მონაცემი ჩვენ მიერ მოყვანილი ჟამნის ხელნაწერებიდან მხოლოდ Jer. 127-ში გვხვდება.*

**[დასდებელი]**

გამოიყვანე საპყრობილით სული ჩემი, რაჲთა აღუვარო სახელსა შენსა.

**[დასდებელი]**

მე მელიან მართალნი, ვიდრემდის მომაგო მე[1].

**[დასდებელი]**

ღრმითაღმო ღაღად-ვყავ შენდამი, უფალო; უფალო, შეისმინე ლოცვისა ჩემისაჲ[2];

**[დასდებელი]**

იყვნედ ყურნი შენნი მორჩილ ჴმასა ვედრებისა ჩემისასა[3].

**[დასდებელი]**

უკუეთუ უშჯულოებათაებრ მიაგებდე, უფალო, უფალო, ვინ-მე დაუთმოს? რამეთუ შენ მიერ არს ლხინებაჲ.

**[დასდებელი]**

სახელისა შენისათჳს დაგითმე შენ, უფალო,

**[დასდებელი]**

დაუთმოს სულმან ჩემმან სიტყუასა შენსა. ესავს სული ჩემი უფალსა

***«არაჲ დააკ...».***

**[დასდებელი]**

საჴუმილავითგან განთიადისა მიმწუხრამდე, საჴუმილავითგან განთიადისა

**[დასდებელი]**

ესევდინ ისრაჱლი უფალსა[4].

**[დასდებელი]**

რამეთუ უფლისა მიერ არს წყალობაჲ, და მრავალ არს მის მიერ გამოჴსნაჲ.

**[დასდებელი]**

და თავადმან იჴსნას ისრაჱლი ყოველთაგან უშჯულოებათა მისთა.

**[დასდებელი]**

უგალობდით უფალსა ყოველი თესლები და აქებდით მას ყოველი ერი;

**[ორი დასდებელი]**

---

**1** მე + უფალსა შეესემინ ჴმაჲ ლოცვისა ჩემისა **ახალც.** 211

**2** ჩემისაჲ + ჯუარითა შენითა განგვანათლენ ჩუენ, ქრისტე **ახალც.** 211

**3** ჩემისასა + ჯუარითა შენითა განგვანათლენ ჩუენ, ქრისტე K 156, Krakov 1922

**4** უფალსა + ამიერითგან და უკუნისამდე **ახალც.** 211

რამეთუ განძლიერდა ჩუენ ზედა წყალობაჲ მისი,
**[დასდებელი]**
და ჭეშმარიტებაჲ უფლისაჲ ჰგიეს უკუნისამდე.
**[დასდებელი]**
*«ედემი»*.
**[დასდებელი]**
დიდებაჲ.
**[დასდებელი]**
აწ და.
**[დასდებელი]**.

**XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში წარმოდგენილია ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნის რვა ხმის **სადა** და **ჭრელი** ვარიანტი[1]. რვა ხმაზე იგალობება ფსალმუნის პირველი ორი მუხლი თავისი ჩასართავებით[2] და ***«დიდებაჲ. აწ და»***, ხოლო სიტყვებიდან – ***«დასდევ, უფალო»*** – ბოლომდე რვავე ხმაში მოცემულია ერთი მარტივი ვარიანტი მცირე ზომის ჩასართავების გარეშე (იხ. ხელნაწ. **Q 672,** გვ. **64-74**). ამასთან, მიხეილ ელიზბარაშვილის ხელნაწერში, **Q 1436-**ში, რომელიც „კარბელაანთ კილოს“ საგალობლებს შეიცავს, გვხვდება ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნის სხვადასხვა ხმაზე გაწყობილი რამდენიმე მუხლი: კერძოდ, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** პირველ ორ მუხლთან ერთად გვხვდება მესამე მუხლი – ***«დასდევ, უფალო»***, რომელიც მეშვიდე ხმაზეა გაწყობილი, და მეოთხე მუხლი – ***«ნუ მისდრეკ გულსა ჩემსა»***, რომელიც მერვე ხმაზეა გაწყობილი (იხ. ხელნაწ. **Q 1436, 78v-79r**).

სანოტო ხელნაწერების გათვალისწინებით შეიძლება ითქვას, რომ ***«უფალო--ღაღადყავსას»*** მუსიკალური ტექსტი (მუხლიდან ***«დასდევ, უფალო»***) ორი ვარიანტით იყო გავრცელებული: ერთი მხრივ, რვავე ხმისთვის საერთო, მარტივი ვარიანტით, როგორც ეს მოცემულია **Q 672-**ში და, მეორე მხრივ, რვა ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგით, როგორც ეს **Q 1436-**შია წარმოდგენილი.

---

**1** *როდესაც ვახსენებთ* ***«უფალო-ღაღადყავსას»*** *სადა და ჭრელ ვარიანტს, ვგულისხმობთ იმას, რომ ეს საგალობელი წარმოდგენილია ორი ერთმანეთისაგან დამოუკიდებელი ჰანგით. როგორც ცნობილია, ჭრელი ვარიანტი არ წარმოადგენს სადა ჰანგის გამშვენებას.*

**2** *ე.ი., უფალო, ღაღად-ვყავ შენდამი; ისმინე ჩემი, მოხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა, ღაღადებასა ჩემსა შენდამი.* ***ისმინე ჩემი, უფალო.***

*წარემართენ ლოცვაჲ ჩემი ვითარცა საკუმეველი შენ წინაშე, აღპყრობაჲ ჴელთა ჩემთაჲ მსხუერპლ სამწუხროდ.* ***ისმინე ჩემი, უფალო.***

# სტიქართნთა ჟანრობრივ ჯგუფში დასდებელთა საზიარო გამოყენების შესახებ

შუა საუკუნეების ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ ხელნაწერებზე დაკვირვებამ ცხადყო, რომ ერთსა და იმავე სტიქარონს სხვადასხვა ხელნაწერი სხვადასხვა დღეს და სხვადასხვა ჟანრობრივ ჯგუფს მიაკუთვნებს. მაგალითად, ავტოგრაფის (Ath. 45) პირველი ხმის ორშაბათის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** **წყვილი** ***«ქრისტე კაცთმოყუარე, შენ მოხუედ»*** **(16v) N** ხელნაწერში **(Ath. 26)** მოცემულია ***«საკუთრივ სტიქარონში»*** **(111v);** ავტოგრაფის **(Ath. 45)** მეორე გვერდითი[1] ხმის შაბათის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** **წყვილი** ***«უფალო, საჯსენებელსა მოწამეთასა»*** **(194r) D** ხელნაწერში **(Ath. 24)** მოცემულია ***«აქებდითსაში»*** **(114r).** ამგვარი მაგალითები მრავლადაა და ჩვენ მათ კრიტიკული ტექსტის ბოლოს დართულ სქემებში ავსახავთ.

წმ. გიორგი მთაწმინდელს მის მიერ შედგენილ იანვარ-თებერვლის თვენში ამ საკითხთან დაკავშირებით საყურადღებო მითითება აქვს მოცემული: „*და ვინ სწერდეთ, რაჲ აქა ჰპოოთ, იგივე თქუენ დაწერეთ და ნუცა შეჰმატებთ, ნუცა და-აკლებთ და ნუცა* ***«აქებდითსა»*** *არჩევთ და* ***«აქებდითსა»*** *სწერთ. ესერა ყოველი* ***«უფალო-ღაღატყავსა»*** *სწერია, ვითა ბერძულთა იადგართა გჳპოვნია,* ***«უფალო--ღაღადყავსაცა»*** *თქუნით, და თუ სხუანი არა იყვნენ, იგივე წყვილნი* ***«აქებდით-სა»*** *თქუენით,* **არა გაცუთებიან**“ **(**ხელნაწ. **Ath. 65, 195r).**

მსგავსი შენიშვნა გვაქვს „უძველეს იადგარში“, სადაც 18 იანვრის ***«უფა-ლო-ღაღადყავსას»*** დასდებელთა ნაწილზე ამგვარი მითითებაა: „*სხუანი თუ გინდეს, აქა სთქუნე, თუ გინდეს* ***«აქებდითსა»***“ (უძველესი იადგარი 1980: 80). მსგავსი სახის მითითება „იელის იადგარშიც“ გვხვდება: „***«აქებდითსა»*** ***«უფალო-ღაღატყავისანი»*** *სთქუნე*“ (ხელნაწ. სვან. 488, **179r**). იგივე მეორდე-ბა სექტემბრის თვენშიც: „***«აქებდითსა»*** *რომელიცა გინდეს, ბრძანეთ* ***«უფალო--ღაღატყავთაგან»***“ **(**ხელნაწ. **Jer. 110, 46r).**

ბოლოს, დავიმოწმებთ კიდევ ერთ უიშვიათეს მითითებას მარხვანიდან: „დიდსა ხუთშაბათსა მწუხრი – უფალო ღაღადყავსა – უფსკრულმან

---

1 ***გვერდითი ხმა*** *გამოყენებულია ბერძნული* πλάγιος ἦχος*-ის საფუძველზე და წარმოადგენს ბერძნული ტერმინის სიტყვასიტყვით თარგმანს. ძველ ქართულ ენაში ზედსართავი სახელი* πλάγιος *არსებითი სახელის ფორმით ითარგმნებოდა, როგორც* ***გუერდი****. ბერძნული* πλάγιοι ἦχοι *მრავალ ენაში ზედსართავი სახელის ფორმით, უთარგმნელად გადმოიტანება, როგორც* ***პლაგალური ხმები****: შდრ. ლათ.* **modi plagales;** *ინგლ.* **plagal modes;** *გერმ.* **plagaltöne, seitentöne, nebentöne;** *ფრანგ.* **les modes plagaux;** *რუს.* **плагальные гласы** *(იხ.* **Grove 1900: Plagal modes***). შესაბამისად, ლიტურგიკულ ტექსტებში ძველ ქართულ ტერმინ* ***გუერდს*** *უცვლელად ვტოვებთ, ხოლო სამეცნიერო მსჯელობის წარმართვისას ვიყენებთ ტერმინ* ***გვერდითს****, რომელიც ზედმიწევნით შეესაბამება ზედსართავ სახელს* πλάγιος.

სიბრ. და იუდა მზაკუვარნი – **და სხუანი – რავდენნიცა გინდენ, პარასკევისა სტიქარონთა ესტუმრე**[1]" (მარხვანი 2022: 1244).

ერთი და იმავე სტიქარონის სხვადასხვა ჟანრობრივი ჯგუფისადმი მიკუთვნებულობის კუთხით ასევე საინტერესოა ავტოგრაფული ნუსხის ბოლო ნაწილში მოცემულ სტიქარონებზე დაკვირვება, რომლებიც ამგვარადაა დასათაურებული: *„სტიქარონნი და წარდგომანი ბერძულთა სამარადისოთანი*[2]*, რომელ უკუანაჲს ვპოვენ, ესერა დაგვწერიან ნებითა ღმრთისაჲთა"* (ხელნაწ. **Ath. 45, 258r**).

ამ სტიქარონ-წარდგომათა შესახებ ანდერძში შემდეგ მითითებას ვხვდებით: *„ამათ დანარჩომთა და აქა დაწერილთა **სტიქარონ-წარდგომათა** რიცხუსა არა დავსუამ*[3]*, დაღაცათუ **დიად არიან**, რამეთუ არა აქა დასაწერელნია, არამედ დაწყებასა წიგნისასა **დიდთა სტიქარონ-წარდგომათა** თანა, ვითა ზემო გჳჩუენებია, ვინაჲთგან კუალა ამას წმიდასა წიგნსა შინა ამას ადგილსა აღიწერნეს. ჟჯერ-არს, რაჲთა არა თანა-წარვჰჴდეთ მდუმრიად, არამედ, რაჲთა ძალი და რიცხჳ მათი აღვწეროთ, რაჲთა ადვილ იყოს საპებნელად. ვინ კუალა **სრულებით წიგნსა წერდეს**, ესე **სტიქარონ-წარდგომანი** თავისა ადგილსა დაწერნეს და ამათ **წმიდათა იოაკიმ და ანნაჲს** გალობებსა **წმიდისა ნიკოლაოსისნი** შეუდგინნეს"* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 31).

აღსანიშნავია, რომ ავტოგრაფული ნუსხის ბოლო ნაწილში მოცემულ სტიქარონებს სხვადასხვა ხელნაწერი სხვადასხვა დღეს და სხვადასხვა ჟანრობრივ ჯგუფს მიაკუთვნებს. მაგალითად, სტიქარონი ***«მოციქულნი შენნი, ქრისტე»*** **(Ath. 45, 258r) G** ხელნაწერში **(Ath. 47)** ***«საკუთრივ სტიქარონადაა»*** მოცემული **(49v),** ხოლო **C (Sin. 96, 27r), U (Jer. 41, 24r)** და **V** (ახალც. **163, 45v)** ხელნაწერში – ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლად.

გვაქვს შემთხვევები, როდესაც ავტოგრაფულ ნუსხაში მოცემული **წყვილი** სხვა ხელნაწერში ყოველგვარი მითითების გარეშეა დამოწმებული: მაგალითად, შაბათი დღის **წყვილს** ***«სულისანი»*** **(Ath. 45, 263v) V** ხელნაწერში (ახალც. **163, 240r)** არ ახლავს მითითება, თუ რომელ ჟანრობრივ ჯგუფს უნდა მივაკუთვნოთ იგი.

ამასთან, ისმის კითხვა, რის საფუძველზე ხდება ერთი და იმავე სტიქარონის სხვადასხვა ჟანრობრივ ჯგუფში გამოყენება? ამ კითხვაზე პასუხი შემდეგში მდგომარეობს: ***«უფალო-ღაღადყავსას»***, ***«საკუთრივ სტიქარონის»***, ***«აქებდითსას»*** და ***«აღვივსენითსას»*** საგალობლები წარმოადგენს ერთიან ჟანრობრივ ჯგუფს – სტიქარონებს. ტერმინი სტიქარონი მომდინარეობს ბერძნული სიტყვი-

---

**1** *აქ და მოცემული პუბლიკაციის ყველა ციტირებაში ხაზგასმა ჩვენია.*

**2** ***სამარადისო*** *– სადაგი დღის საგალობლები.*

**3** ***„რიცხუსა არა დავსუამ"****, ესე იგი, მათ ჩამონათვალს არ აღრიცხავს, არ მიუწერს რიცხვით მნიშვნელობებს.*

დან στιχηρόν, რომელიც ნიშნავს – „მუხლი, ტაეპი, სტრიქონი“[1]. ყველა ჯგუფის სტიქარონს საზიარო ძლისპირები აქვს და ყველა ეს სტიქარონი ფსალმუნს დაერთვის; ამასთან, ამ საგალობლებში წარმოდგენილი თემატიკაც ერთმანეთის მსგავსია დღეების მიხედვით: მაგალითად, კვირადღის როგორც ***«უფალო-ღაღადვყავსას»,*** ისე ***«საკუთრივ სტიქარონის»*** და ***«აქებდითსას»*** დასდებლები აღდგომისადმია მიძღვნილი; ორშაბათის სტიქარონები – მთავარანგელოზთადმი და ა.შ. აქედან გამომდინარე, აქვს რა მათ ერთი და იგივე ძლისპირები და ეხება რა ისინი ერთსა და იმავე თემას, არ არსებობს არანაირი დაბრკოლება იმისა, რომ ეს საგალობლები ზემოჩამოთვლილ ჟანრობრივ ჯგუფებში ზიარად გამოიყენებოდეს.

საყურადღებოა, რომ ამ სტიქარონების განაწილება სხვადასხვა ხელნაწერში სხვადასხვაგვარია და ეს ფაქტი ყოველ მონასტერში არსებულ ერთმანეთისადმი დამოუკიდებელ ტრადიციას ცხადყოფს; ყველა ეს ტრადიცია ჭეშმარიტია. თუმცა არსებობს რიგი სტიქარონებისა, რომლებიც ყველა ხელნაწერში უცვლელადაა დაცული რომელიმე ერთ ჟანრობრივ ჯგუფში.

სტიქარონების ამგვარ ზიარ გამოყენებას დღევანდელ ლიტურგიკულ პრაქტიკაში მოქმედი ტიპიკონიც განგვიწესებს. მაგალითად, დიდმარხვის მწუხრის მსახურებაზე, ***«უფალო-ღაღადვყავსაზე»*** ამგვარი მითითებაა: „*თუ აღესრულება ორი წმიდის ხსენება და თითოეულს აქვს დასდებლები* ***«უფალო ღაღად-ვჰყავსას»****-ზედა, პირველს წავიკითხავთ აქვე, მეორეს კი – ცისკარზე* ***«აქებდითსა»****-ზედა დასდებლებად*“ (ლიტურგიკული კრებული 1996: 87).

მსგავსი შემთხვევები ანტონ I კათალიკოსის მიერ რედაქტირებულ პარაკლიტონშიც გვხვდება. მაგალითად, პირველი ხმის ხუთშაბათის საგალობლები ***«მოციქულთა მრავალსაგალობელმან ქნარმან»*** და ***«პეტრეს და პავლეს ერთჯმობით»*** მოცემულია როგორც ***«საკუთრივ სტიქარონში»***, ისე ***«აღვივსენითსაში»*** (პარაკლიტონი 1998: 47, 54-55); მსგავსი ვითარებაა მეორე ხმის ხუთშაბათის საგალობლებში – ***«დიდებულ-ჰყავ, ქრისტე მაცხოვარ»*** და ***«უჯეროთა საქმეთა მიერ»*** (პარაკლიტონი 1998: 136, 143).

---

**1** ***სტიქარონთა*** *შესახებ დაწვრილებით იხ. ანდრიაძე 2021: 169-172; დიდი სვინაქსარი 2017: 504; ენციკლოპედიური ლექსიკონი 2007: 863; სუხიაშვილი 2019: 36-37.*

# სტიქარონთა ძლისპირების შესახებ

**ძლისპირი** არის საგალობელი, რომელიც მასზე დაქვემდებარებული დასდებლებისთვის მეტრულ-მელოდიურ მოდელს წარმოადგენს. ქართულ ლიტურგიკულ ტრადიციაში ტერმინი ძლისპირი მიემართება როგორც გალობათა (ცხრაოდიანი კანონის), ისე სტიქარონის პირველ დასდებელს, რომელიც შუა საუკუნეების ლიტურგიკულ ხელნაწერებში, უმეტესწილად, ინციპიტითაა[1] მითითებული.

ელენე მეტრეველი ძლისპირს ამგვარად განმარტავს: *„ძლისპირი არის გალობანის ანუ კანონის ყოველი გალობის (ოდის) და სტიქარონის პირველი ტროპარი, რომელიც რიტმულ-მელოდიურ მოდელს წარმოადგენს გალობის ან სტიქარონის დანარჩენი ტროპარებისთვის“* (მეტრეველი 1971: 09).

ასევე საინტერესოა კორნელი კეკელიძის მიერ შემოთავაზებული განმარტება: *„ეს სიტყვა შედგება ორი ნაწილისგან – **„ძლის“** და **„პირი“**. **„პირი“** ნიშნავს „დასაბამს“, ხოლო **„ძლის“** სიტყვა „ძალის“ ნათესაობითი ბრუნვაა. **„ძალი“** ნიშნავს სიმს; აქედან, ზოგადად, – სიმიანი ინსტრუმენტიც*[2]*. რა მნიშვნელობით უნდა გავიგოთ სიტყვა **„ძლის-პირი“**? **„ძლისპირი“** ეწოდება კანონის ოდის პირველ, ანუ საწყის დასდებელს. ქრისტიანული ჰიმნოგრაფიის განვითარებამდე, სანამ ჯერ კიდევ არ არსებობდა დასდებლები და თუ არსებობდა – მცირე რაოდენობით, კანონის მოცულობა ყველასთვის ცნობილი ბიბლიური გალობებით შემოიფარგლებოდა (იხ. გალობანი). პირველი საგალობელი, რომელიც ამჟამად პირველი ოდის საფუძველია (გამ. 15:1-19), მეწამული ზღვის გადალახვის შემდეგ შესრულდა. ის მუსიკალური ინსტრუმენტების თანხლებით ებრაელი ქალების მიერ გაჟღერდა, რომლებსაც **აარონისა** და **მოსეს და**, წინასწარმეტყველი **მარიამი** ხელმძღვანელობდა. მარიამი ამ საგალობლის პირველ, დამწყებ ტაეპს იწყებდა. ამგვარად არის ეს ნათქვამი ქართულ ბიბლიაში: „მოიღო მარიამ წინაჲსწარმეტყუელმან, დამან აჰრონისმან, ბობღანი ჴელითა თჳსითა და განვიდოდეს ყოველნი დედანი მის თანა ბობღნებითა და (მ)**ძნობ**(რ)ებითა; უ-**პირ**-ობდა მათ მარიამ და ეტყოდა: უგალობდით უფალსა, რამეთუ დიდებით დიდებულ არს“*[3] *(გამ. 15:20-22). ამგვარად, **„ძლის-პირი“**, მისი თავდაპირველი მნიშვნელობით, ჰიმნის, ესე იგი, პირველი ოდის პირველ, დასაწყის ტაეპს ნიშნავს, რომელიც მუსიკალური ინსტრუმენტების თანხლებით სრულდებოდა. აქედან ეს სახელწოდება კანონის ყველა დანარჩენი ოდის დასაწყისზეც გავრცელდა, რაც ქართული საღვთისმსახურო ენის*

---

1 *სიტყვა **ინციპიტს** შემოკლებულად, ესე იგი, დასაწყისი სიტყვებით მითითებული საგალობლების აღსანიშნავად ვიყენებთ.*

2 *აქ კორნელი კეკელიძეს დართული აქვს სქოლიო, რომელშიც ვკითხულობთ: „შდრ. **ათ-ძალი** (ფს. 91:4; გამოცხ. 18:22), **ხუთ-ძალი**; ამ ტერმინს, ზოგიერთ შემთხვევაში, ანაცვლებს სიტყვა **ძნობა** (ფს. 150:4), რომელიც, ეჭვგარეშეა, უტოლდება **ძლობას**“.*

3 *ბიბლიის ტექსტი შესწორებულია შემდეგი გამოცემის მიხედვით: ბიბლია 2015.*

*თვისებებიდან გამომდინარეობს და მდგომარეობს იმაში, რომ მთლიანი ტექსტისთვის სახელის დარქმევა დასაწყისის მიხედვით ხდებოდა*[1]*“* (Иерусалимский канонарь 1912: 341).

შესიტყვება **სტიქარონთა ძლისპირი** თანამედროვე გამოცემებში დაფიქსირებული ტერმინ-კომპოზიტია[2]. აღსანიშნავია, რომ სტიქარონთა მიმართებით ტერმინი **ძლისპირი** წმ. გიორგი მთაწმინდელის ცხოვრებაშიც დასტურდება: *„კუალად იგივე სტიქარონნი ძლისპირთა ქუეშე“* (ჰაგიოგრაფიული ძეგლები 2008: 526). რაც შეეხება შუა საუკუნეების ლიტურგიკულ ხელნაწერებს, სტიქარონთა ძლისპირებს ამ კრებულებში შემდეგი სახელწოდებები აქვს:

S 425 (978-988 წწ.): ***«ძლი[ს]პირნი და ღმრთისმშობელისანი უფალო-ღაღატყავსა»*** (6r).

Sin. 3 (XI): ***«ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანი უფალო-ღაღადყავსა»*** (9r).

Sin. 13 (1044 წ.): ***«სძ[ლ]ისპირ[ნ]ი უფალო-ღაღატყავთანი»*** (249r).

Sin. 65 (X): ***«ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანი უფალო-ღაღატყავსა»*** (1v).

Jer. 48 (XI ს. 60-იანი წწ.): ***«ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანი უფალო--ღაღადყავსა»*** (19v).

Ath. 86 (XIII-XIV): ***«ძლისპირნი უფალო-ღაღადყავსა»*** (1v)[3].

ძლისპირი ბერძნულ ენაზე გადმოიცემა ტერმინით εἱρμός *(ირმოს)*. ბერძნულ ჰიმნოგრაფიულ კრებულებში სიტყვა εἱρμός ყოველთვის გულისხმობს გალობათა ანუ ცისკრის ცხრაოდიანი კანონის ძლისპირს, ხოლო სტიქარონთა „კილოს დედნის“[4] შემცველ, ანუ სანიმუშო სტიქარონს შეესაბამება ტერმინი αὐτόμελον[5] *(სიტყვ.*

---

1 *მაგ., პირველ ოდას ეწოდება* ***«უგალობდითსა»****, რაც განისაზღვრა ბიბლიური გალობის –* ***უგალობდით უფალსა, რამეთუ დიდებით დიდებულ არს*** *– პირველი სიტყვისგან. კორნელი კეკელიძე აქ ხაზს უსვამს ქართული საღვთისმსახურო ენის იმგვარ თავისებურებებს, რისი მაგალითები სხვაგანაც გვხვდება. როდესაც, მაგალითად, დასდებლები გაერთიანებულია ერთი ძლისპირის ქვეშ, მათ აქვს ხოლმე კრებსითი სახელწოდებები:* ***«მჴნეონი»****,* ***«მოვედითნი»****,* ***«მოგიცემიესნი»*** *და სხვა. ამ შემთხვევაში კრებსითი სახელწოდება ძლისპირის პირველი სიტყვისგან მომდინარეობს და იმას მიგვითითებს, თუ რა ჰანგზე იგალობება მის ქვემოთ მოცემული დასდებლები. აგრეთვე, გვაქვს მაგალითები გიორგი მთაწმინდელის ანდერძიდან, როდესაც წმინდა მამა ცისკრის ცხრაოდიანი კანონის აღსანიშნავად პირველი ოდის ძლისპირის პირველ ერთ ან რამდენიმე სიტყვას იყენებს: მაგ.,* ***«სასწაულითანი»****,* ***«მონებისანი»****,* ***«ბუნებანი»*** *და სხვა (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 24); ასევე,* ***«ეტლთა მფლობელნი»****,* ***«გალობაჲ შევწიროთნი»*** *(ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 29) და ა. შ.*

2 *იხ. მაგ., მეტრეველი 1971: 09-010; სუხიაშვილი 2019: 66.*

3 *გამომდინარე იქიდან, რომ* ***«უფალო-ღაღადყავსას»*** *ძლისპირები ყველა ჟანრობრივი ჯგუფის სტიქარონისთვის გამოიყენება, ჩვენ, უმეტესწილად, ტერმინ-კომპოზიტ „სტიქარონთა ძლისპირს“ ვიყენებთ, თუმცა, რიგ შემთხვევაში, მოვიხმობთ ამ ტერმინ-კომპოზიტსაც – „****«უფალო-ღაღადყავსას»*** *ძლისპირი“.*

4 *ტერმინი „კილოს დედანი“ ფიქსირდება პოლიევქტოს კარბელაშვილთან (კარბელაშვილი 1898: 33).*

5 *მაგალითად, ბერძნულ სამგალობლო გამოცემაში* ***«უფალო-ღაღადყავსას»*** *ძლისპირს* ***«ეჰა, დიდებული საკჳრველი»*** *(ბერძ. Ὢ τοῦ παραδόξου θαύματος) აწერია αὐτόμελον* **(Ecclesiastical Hymns 2004: 108)***. ასევე იხ. ამავე გამოცემაში სხვა «ავტომელონები» (αὐτόμελα), რომლებიც ქართულ ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ კრებულებში დასახელებულია როგორც ძლისპირნი* ***«უფალო-ღაღადყავსა»****:* **Ecclesiastical Hymns 2004: 46-65.**

*თეოლოგ ალექსანდრე ანდრეევის ნაშრომში* **"Automela of the eight tones"** *მოცემულია სტიქარონთა*

αὐτός *„თვით, თვითონ“*, μέλος *„კილო, ჰანგი, მელოდია“)*. სლავურ ტრადიციაში მას ეწოდება самоподобен[1] *(სიტყვ.* сам *„თვითონ“*, подобен *„მსგავსი, შესაბამისი“)*.

მოვიყვანთ ამ ტერმინის (αὐτόμελον) განმარტებას შემდეგი გამოცემის მიხედვით – **Antologia Graeca Carminum Christianorum** („ქრისტიანული საგალობლების ბერძნული ანთოლოგია“): „αὐτομελον *[ავტომელონ] ეწოდება დასდებელს, რომელსაც საკუთარი, მისთვის დამახასიათებელი კილოები* (**modos**) *აქვს და არ იყენებს სხვა საგალობელთა რიტმულ-მელოდიურ მოდელს* (**modulatione**). *ამ სახელწოდებით, ჩვეულებრივ, ის დასდებლები აღინიშნება, რომელთა ნიმუშის მიხედვით შედგენილია* στιχηρὰ προσόμια *[სტიხირა პროსომია – დასდებელნი, ძლისპირედნი ან გადასათქმელნი]. ასე, უძველეს დასდებელს* Ἔδωκας σημείωσιν τοῖς φοβουμένοις σε, κύριε[2] (გვ. 68) **automelon** *ეწოდება. მას მოსდევს* στιχηρὰ προσόμια *და ყოველი მათგანი როგორც ერთსა და იმავე რიტმულ საზომს, ისე მუსიკალურ კილოებს* (**modis**) *იყენებს“* (**Antologia Graeca Carminum Christianorum 1871: LIX-LX**).

ამავე გამოცემაში ყურადღებაა გამახვილებული შემდეგ საკითხზე: რა განსხვავებაა αὐτόμελον-სა და εἱρμός-ს შორის, როდესაც ორივე მათგანი სხვა დასდებლებისთვის ნიმუშს წარმოადგენს. „ბერძნული ანთოლოგია“ ამგვარ განმარტებას გვთავაზობს: *„ამრიგად, მსგავსი აზრი და მნიშვნელობა ამ სიტყვასთან ერთად [ესე იგი, ირმოსთან ერთად] უნდა ჰქონდეს იმასაც, რომლის შესახებაც ვთქვით [ესე იგი, ავტომელონს], თუმცა ერთმანეთისგან იმით სხვაობენ, რომ* εἱρμός *კანონის ოდებს მიემართება, ხოლო* αὐτόμελον *– სტიქარონთა დასდებლებს* **(στιχηρὰ προσόμια)" (Antologia Graeca Carminum Christianorum 1871: LX).**

ათენის უნივერსიტეტის პროფესორი ბიზანტიური ჰიმნოგრაფიის დარგში, პ. ვ. პასხოსი αὐτόμελον-ის განმარტებისას აღნიშნავს: *„ცხრაოდიანი კანონის შემთხვევაში* **automelon**-*ს ეწოდება* **heirmos**“ **(Paschos 2009: 3).**

კრებულებს, რომლებშიც გალობათა ანუ კანონის და სტიქარონთა ძლისპირებია მოთავსებული „ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანი“ ეწოდება. ამგვარ კრებულებში ყოველ ძლისპირს ერთი ან რამდენიმე ღვთისმშობლის დასდებელი ახლავს,

---

*ძლისპირების ჩამონათვალი, რომელთაც, ჩვეულებრივ, ეწოდება* αὐτόμελον: *მაგალითად, სტიქარონთა ძლისპირებს «ზეცისა განწესებულთა» (ბერძ. Τῶν οὐρανίων Ταγμάτων) და «ეჰა, დიდებული საკვირველი» (ბერძ. Ὢ τοῦ παραδόξου θαύματος)* **(Andreev: 4).**

*ასევე იხილეთ ინტერნეტ-საიტის ბმული, სადაც აუდიოდანართითურთ ასახულია თანამედროვე პრაქტიკაში გამოყენებული როგორც სტიქარონთა, ისე გალობათა ძლისპირების ჩამონათვალი:* **https://www.imkorinthou.org/keimena/misc/Prosomia.htm** *(ΠΡΟΣΟΜΟΙΑ, ΑΥΤΟΜΕΛΑ ΚΑΙ ΕΙΡΜΟΙ ΚΑΤ’ ΗΧΟΝ).*

**1** *ანტონ I კათალიკოსის (1720-1788) მიერ რედაქტირებულ საღღესასწაულოში ხშირად ვხვდებით მითითებას თვითსამსგავსო, რაც, ერთმნიშვნელოვნად, ბერძნული* αὐτόμελον-*ის შესაბამისი სლავური ტერმინის,* самоподобен-*ის პწკარედულ თარგმანს წარმოადგენს. ჩვენ მიერ დამუშავებული ხელნაწერების ფარგლებში ტერმინი თვითსამსგავსო არსად ფიქსირდება, რაც ამ სიტყვის სლავურ წარმომავლობაზე და მის გვიანდელობაზე მეტყველებს (იხ. საღღესასწაულო 2001).*

**2** *ეს დასდებელი ქართულად იწყება სიტყვებით:* ***«მოგიცემიეს, ღმერთო»***.

რომელიც გალობათა ან სტიქარონთა უკანასკნელ დასდებელს წარმოადგენს. მათ **ღმრთისმშობლისანი** ეწოდება.

„ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანის“ შესახებ ელენე მეტრეველი ამბობს: *„«ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანი» ეწოდება კრებულს, სადაც თავმოყრილია გალობანის და სტიქარონთა ძლისპირები და მათი შესატყვისი ღმრთისმშობლისას ტროპარები*[1]*. ამ კრებულის კომბინირებული შედგენილობა (ყოველ ძლისპირს ახლავს ღმრთისმშობლისა) და შედგენილობის შესაბამისი სახელწოდება, ჩანს, მხოლოდ ქართულისათვის არის დამახასიათებელი, ვინაიდან ბერძნულ კრებულებში, ისევე როგორც სლავურსა და რუსულში, თავმოყრილია მხოლოდ ძლისპირები და კრებულიც ორივე ენაზე ირმოლოგიონის*[2] *სახელწოდებას ატარებს, რაც მხოლოდ ძლისპირთა კრებულს ნიშნავს“* (მეტრეველი 1971: 09-010).

როგორც ცნობილია, როდესაც ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები ძლისპირზე იგალობება, მათ შესაბამისი ძლისპირის დასაწყის სიტყვებზე მითითება, ე. წ. ინციპიტი ახლავს, მაგ.: ***«შენ, სიტყუაჲ დაუ...», «იშევ ქალწულისა...»*** და ა. შ. გვაქვს იშვიათი შემთხვევები, როდესაც ძლისპირის არათუ ინციპიტი, არამედ სრული ტექსტია მოცემული. პარაკლიტონის შემცველი ხელნაწერების კვლევამ ცხადყო, რომ ეს მოვლენა არ უნდა იყოს შემთხვევითი და, შესაძლოა, მას თავისი განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს. კერძოდ, ძლისპირები, რომლებიც ინციპიტითაა მითითებული, მხოლოდ ჰანგის განსაზღვრისთვისაა მოცემული და მათი ტექსტი შესაბამის **წყვილში** არ იგალობება, ხოლო სრული სახით დამოწმებული ძლისპირების ტექსტი შესაბამის **წყვილში**, ჩვეულებრივ, იგალობება[3].

ამასთან, გვაქვს ამგვარი დაკვირვებაც: როდესაც წმ. გიორგი მთაწმინდელი სრული სახით იმოწმებს სტიქარონთა ძლისპირს, ამ ძლისპირის შინაარსი მთლიანად ეთანადება დასდებლებში გადმოცემულ თემატიკას. ასეთ შემთხვევაში, ეს ძლისპირი სრულად იგალობება. შემოკლებულად მითითებული ძლისპირების შინაარსი კი, გარკვეულ შემთხვევებში, არ ეხმიანება დასდებლების შინაარს. ასეთ დროს, საკუთრივ ძლისპირის ტექსტი არ იგალობება. ამ საკითხის ნათელსაყოფად შესაბამის წყაროებს მოვიხმობთ:

ათანასე არვანდ-ყოფილის მითითებით, ***«მომიჯსენენის»*** შემთხვევაში, ძლისპირები მათზე დაქვემდებარებული დასდებლებისთვის ავაჯის, ესე იგი, ჰანგის

**1** *წინამდებარე ადგილას ელენე მეტრეველს დართული აქვს სქოლიო, რომელშიც ვკითხულობთ: „ძლისპირნი ზოგჯერ მოიცავს გალობანისა და სტიქარონების ძლისპირებს ერთად, ზოგჯერ კი სტიქარონთა ძლისპირები გამოყოფილია გალობანის ძლისპირებისაგან“.*

**2** *ბერძ. εἱρμολόγιον=ძლისპირნი; სლავ.* **ирмологий**=*ძლისპირნი.*

**3** *ამასთან, გვაქვს შემთხვევები, როდესაც ავტოგრაფში* **(Ath. 45)** *სრული სახით მოცემული ძლისპირი პარაკლიტონის შემცველ რომელიმე სხვა ნუსხაში ინციპიტითაა მითითებული (იხ. წინამდებარე პუბლიკაცია, გვ. 71, 97). ასეთ შემთხვევაში, სრული სურათის წარმოსაჩენად, აუცილებელია, ყველა ხელნაწერის მონაცემის ურთიერთშეჯერება. ჩვენ ყოველთვის ვინარჩუნებთ ავტოგრაფის* **(Ath. 45)** *მონაცემს, რასაც ხელნაწერთა უმრავლესობა ითვალისწინებს და ძლისპირებს სრულად ვიმოწმებთ.*

განსაზღვრისთვისაა მოცემული და საკუთრივ ძლისპირი არ იგალობება. ათანასე არვანდ-ყოფილის ეს მითითება მოცემულია მის მიერ გადაწერილ ხელნაწერში, **A 93-**ში **(XI)**, რომელიც წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონს წარმოადგენს. ამ ნუსხაში ***«მომიჯსენენის»*** დასდებლებს შემდეგი ანდერძი აქვს წამძღვარებული: *„ნებითა ღმრთისაჲთა **«მომიჯსენენი»** რვათა ჴმათანი კჳრიაკეთა ორ-ორი წყვილი, ხოლო სხუათა დღეთა თითოჲ, ვინაჲთგან კუალა რომელთამე ჴმათა დიდრვანნი*[1] *იყვნეს და რომელთამე – წჳრილნი, ვითარიცა ძლისპირი მოუვიდოდა გინა უფალო-ღაღატყავისაჲ, გინა გალობათაჲ, ყოვლადწმიდასა მამასა ჩუენსა გიორგი მთაწმიდელსა მას ზედაცა უთარგმნიან თჳთოეულისა ჴმისანი და **ძლისპირსა ნუვინ იტყჳს, რამეთუ ავაჲისათჳს ოდენ ზის თავი, თუ არა სხუაჲ არაჲ აქუს ჴელი**“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 37).

***«მომიჯსენენის»*** დასდებლები რვა ხმის ფარგლებში აგებულია ცხრა ძლისპირზე. მათგან შვიდი ინციპიტითაა მითითებული, ხოლო ორი – სრულად:

ინციპიტით მითითებული ძლისპირებია:

***«შენ, სიტყუაჲ»*** – ჴმაჲ ა;

***«შენ, ყოვლადწმიდაო ქალწულო»*** – ჴმაჲ ბ;

***«ჴმა-ვყავ შენდამი»*** – ჴმაჲ გ;

***«ქერობინთა მიერ»*** – ჴმაჲ გ;

***«რომელი ქებულ ხარ»*** – ჴმაჲ ა გუერდი;

***«ქრისტე, ღმერთი ჩემი»*** – ჴმაჲ ბ გუერდი;

***«ამაღლდა ზეცად»*** – ჴმაჲ გ გუერდი;

სრულად მითითებული ძლისპირებია:

***«ხისა მიერ ადამ»*** – ჴმაჲ დ;

***«მომიჯსენენ ჩუენ, ქრისტე»*** – ჴმაჲ დ გუერდი.

ინციპიტით მითითებული შვიდივე ძლისპირის შედარებამ მათზე დაქვემდებარებულ დასდებლებთან გამოავლინა, რომ ყველა შემთხვევაში ძლისპირთა შინაარსი განსხვავდება მათზე დაქვემდებარებული დასდებლების შინაარსისგან. მოვიყვანთ პირველი მათგანის მაგალითს:

**ძლისპირი**: *შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ, • ზეცისა მეუფე, • თანასწორი მამისაჲ, • სიმდაბლით გარდამოჰჴედ • და ქალწულისაგან, • ვითარცა ყრმაჲ, • იშევ ჴსნისათჳს ჩუენისა, • ხოლო არაჲ დააკლდი დიდებასა • მამისასა, ვითარცა ღმერთ ხარ.*

**დასდებელი**: *ავაზაკსა ჴელნი სისხლითა • შეებღალნეს, ხოლო • მე სული ცოდვათაგან • შევაგინე. ამისთჳს • მონანული გიჴმობ • მსგავსად მისსა, • შეიწირე ღაღადებაჲ • ჩემი, რომელი ვიტყჳ: მომიჯსენე მე, • უფალო, სასუფეველსა შენსა* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 37).

---

**1** *უნდა ყოფილიყო „დიდრონნი“, ესე იგი, „უდიდესნი“.*

ანალოგიური სურათია დანარჩენ ექვს ძლისპირთან დაკავშირებითაც (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 42, 46, 56, 60, 63).

რაც შეეხება სრულად მითითებულ ორ ძლისპირს, ისინი მათზე დაქვემდებარებული დასდებლების შინაარსს ზედმიწევნით ეხმიანება. ორივე შემთხვევაში, ძლისპირთა და დასდებლთა შინაარსი კეთილგონიერი ავაზაკის სარწმუნოებრივი აღმსარებლობის აღწერითაა განმსჭვალული. მოვიყვანთ ორივე მათგანის მაგალითს:

**ძლისპირი**: *ხისა მიერ ადამ • შეცთომილი განვარდა სამოთხით, • ხისა მიერ ჯუარისა • ავაზაკი შევიდა სამოთხედ, • რამეთუ მან შეურაცხ-ყო • ბრძანებაჲ დამბადებელისა თჳსისა, • ხოლო ესე მის თანა • ჯუარცუმული ღაღადებდა • აღსაარებით: • მომიჴსენე, მჴსნელო, სასუფეველსა შენსა.*

**დასდებელი**: *ჯუარი ქრისტეს ღმრთისაჲ • გუაქუნდინ გონებით სარწმუნოებით • და სოფლისა გემოთა • მოკუდინებაჲ ვისწრაფოთ ყოველთა, • და სულნი ჩუენნი ტაძრად • სულისა წმიდისა აღვაშენნეთ, და ჴმასა • ავაზაკისა თანა • საღმრთოჲსა შევსწირვიდეთ, • და ვღაღადებდეთ: • მომიჴსენენ, მჴსნელო, სასუფეველსა შენსა* (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 51).

**ძლისპირი**: *მომიჴსენენ ჩუენ, ქრისტე, სოფლის მაცხოვარ, • ვითარცა ავაზაკი წინაშე ჯუარსა • და ღირს-მყვენ ჩუენ ყოველნი, • მრავალმოწყალე, • შენსა ზეცისა სასუფეველსა.*

**დასდებელი**: *ისმინე ევაჲს თანა ადამ და იშუებდ, • რომელმან განგაშიშულნა მტერმან პირველად • და ცთუნებითა წარგტყუენნა, • ესე აწ ჯუარსა • დამშჳუალვითა დასცა ქრისტემან* (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 68).

ექვთიმე კერესელიძის სანოტო ხელნაწერში, **Q 674**-ში, რომელშიც დაცულია ***«მომიჴსენენის»*** მასალა, ზემოგანხილული საკითხი ზედმიწევნით იმავე სახითაა ასახული, როგორც შუა საუკუნეების ხელნაწერებში. კერძოდ, შვიდი ძლისპირი, რომლებიც შუა საუკუნეების ხელნაწერებში ინციპიტითაა მითითებული, სანოტო ხელნაწერებში საერთოდ არ დასტურდება (სანოტო მასალაში ასახულია მხოლოდ მათზე დაქვემდებარებული დასდებლები), ხოლო შუა საუკუნეების ხელნაწერებში სრული სახით მითითებული ორი ძლისპირი ექვთიმე კერესელიძესთანაც სრულადაა მოცემული (***«ხისა მიერ ადამ»***; ***«მომიჴსენენ ჩუენ, ქრისტე»***), რაც ნიშნავს იმას, რომ შესაბამისი ხმის ***«მომიჴსენენის»*** სანოტო მასალა ამ ძლისპირებით იწყება (იხ. **Q 674**: 709, 732. ასევე იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 263, 495).

მოვიყვანთ სხვა მაგალითებსაც:

ხელნაწერ **Jer. 31**-ში **(XIII-XIV)** მეოთხე ხმის პარასკევი დღის ***«უფალოღაღადყავსას»*** ერთ-ერთ **წყვილზე** ასეთი მითითებაა მოცემული: „*ხისა მიერ ადამ*

– *ესე სრულიად თქუ*“ **(152v)**. წინამდებარე შენიშვნა ცხადყოფს, რომ ამ შემთხვევაში ძლისპირი ***«ხისა მიერ ადამ»*** არა მარტოოდენ ავაჯის, ესე იგი, ჰანგის განსაზღვრისთვისაა მოცემული, არამედ სრულად იგალობება. საყურადღებოა ის ფაქტიც, რომ პარაკლიტონის სხვა ნუსხებში, კერძოდ: **H (Sin. 67, 150v)**, **J (Add. Ms. 11282, 183v)**, **V** (ახალც. **163, 231r**) და, მათ შორის, წმ. გიორგი მთაწმინდელის ავტოგრაფში **(Ath. 45, 131v)**, მეოთხე ხმის პარასკევი დღის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** წინამდებარე წყვილში ძლისპირი ***«ხისა მიერ ადამ»*** სრულადაა მოცემული.

მსგავსი სურათია ხელნაწერ **Ath. 38**-ში **(XII)**, რომელიც ლიტურგიკულ კრებულს, მარხვანს წარმოადგენს. მეოთხე ხმის დიდი პარასკევის განგებაში ამგვარი შენიშვნაა: „*ხისა მიერ ადამ – სრულიად*“ **(329r)**.

პარაკლიტონში პარასკევ დღეს ***«უფალო-ღაღადყავსას»*** მეოთხე ხმის ძლისპირი ***«ხისა მიერ»*** სრულად არის მოცემული და ის ეხმიანება დანარჩენ დასდებელთა თემატიკას:

„***სხუანი.*** *ხისა მიერ ადამ • შეცთომილი განვარდა სამოთხით, • ხისა მიერ ჯუარითა • ავაზაკი შევიდა სამოთხედ, • რამეთუ მან შეურაცხ-ყო • ბრძანებაჲ დამბადებელისა თჳსისაჲ, • ხოლო ესე მის თანა • ჯუარცუმული ღაღადებდა • აღსარებითა: • მომიჴსენე, მჴსნელო, [სასუფეველსა შენსა].*

*ჴელითწერილი იგი • პირველისა ცოდვისა ჩუენისაჲ • ჯუარსა ზედა ლახურითა • განჰხეთქე, ქრისტე, საკჳრველებით • და მკუდრად შეირაცხე შენ, • ამისთჳსცა დასთრგუნე მძლავრი ძლიერი • და იჴსნენ, მორწმუნენი, • აღდგომითა შენითა • და ღაღადებენ: • მომიჴსენენ, [მჴსნელო, სასუფეველსა შენსა].*

*მოეც სასწაულად დღეს • შენდამი მორწმუნეთა, უფალო, • ჯუარი პატიოსანი, • რომლითა დაჰჴსენ ძალი მტერისაჲ • და დასთრგუნე მთავარი • ბნელისაჲ და მიჴსნენ ჩუენ საცთურისაგან, • და მიმიძღუ ჩუენ მუნვე • პირველად ნეტარებად • და გიღაღადებთ: • მომიჴსენე, მჴსნ[ელო, სასუფეველსა შენსა].*

*ვითარცა ღმრთისმშობელ ხარ...*“ (ხელნაწ. **Ath. 45, 131v**).

პარაკლიტონში ხუთშაბათს, მოციქულთა ხსენების დღეს, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** მეოთხე ხმის ძლისპირი ***«ხისა მიერ»*** ინციპიტითაა მითითებული და ის არ ეხმიანება დასდებელთა შინაარსს:

„***სხუანი. ხისა მიერ ად...***

*აღყუავილნა ჯუარი • ეკლესიათა შუენიერებად, • რომელმან გამოიხუნა • ნაყოფად წმიდანი მოციქულნი • და მათ მიერ ქადაგებითა • ვისწავეთ სამებისა თაყუანისცემაჲ, • ერთარსებით ერთძალად • აღვიარებთ ყოველნი • და ესრეთ ვიტყვთ: • მომიჴსენ[ე, მჴსნელო, სასუფეველსა შენსა].*

*ივლინენ ზღუასა ზედა • კიდეთა სოფლისათა, უფალო, • წმიდანი მოციქულნი, •*

*რომელთა მიერ ქადაგებითა • განიდევნა საცთური • იგი პირველთა უმეცრებათა ჩუენთაჲ • და, განათლებულნი დღეს, • მათ მიერ გიღაღადებთ • და ესრეთ ვიტყჳთ: • მომიჴსენე, მჴსნელო, [სასუფეველსა შენსა].*

*პირით თქუენით დიოდეს • წყაროni წყლისა ცხოველისანი, • რომელთა ნაყოფიერყვნეს • გულნი ყოველთა მორწმუნეთანი, • რამეთუ მდინარითა მით • სულისა წმიდისაჲთა მოირწყო ჴუჴულნი • ღმრთისმეცნიერებისაჲ • და თავწარსხმულნი ქრისტესა • უღაღადებენ: • მომიჴსენე, [მჴსნელო, სასუფეველსა შენსა].*

*დედასა შენსა, ქრისტე, • რომელმან ჴორცითა უთესლოდ გშვა • და შემდგომად შობისა • ჭეშმარიტად დაადგრა ქალწულად, • ამას შენდა მომართ აღვსძრავთ • მეოხებად, უფალო მრავალმოწყალე, • შეცოდებათა ჩუენთა • შენდობაჲ მოგუანიჭე, • რომელნი ვიტყჳთ: • მომიჴსენენ, [მჴსნელო, სასუფეველსა შენსა]“* (ხელნაწ. **Ath. 45, 129r**).

სხვადასხვა ნუსხაში ხშირია ამგვარი სახის მითითებანი: ***«მოვედითნი»***, ***«გიხაროდენნი»***, ***«ჳ, სასწაულნი»*** და ა. შ. მოცემული სიტყვები, რა თქმა უნდა, ძლისპირებს წარმოადგენს, მაგრამ აქ ხაზი უნდა გავუსვათ შემდეგ გარემოებას: **წყვილებში**, რომლებსაც აქვს მითითება ***«მოვედითნი»***, დასდებელთა უმეტესი ნაწილი სწორედ ამ სიტყვით იწყება – ***«მოვედით, მორწმუნენო»***. მოვიყვანთ შესაბამის მაგალითებს:

**მაგალითი ა**

*„**სხუანი. მოვედითნი.***

***მოვედით, მორწმუნენო**, ცხორებისმომცემელსა ძელსა ... და ჩუენ, მორწმუნენი, მაცხოვნნა.*

***მოვედით, მორწმუნენო**, განბრწყინვებულნი სულითა ... გუაცხოვნენ მგალობელნი შენნი.*

***მოვედით, მორწმუნენო**, ცხორებისმოცემელსა ძელსა ... და მორწმუნენი შეიყვანნა.*

***მოვედით, მორწმუნენო**, ღმრთის...“* (ხელნაწ. **Ath. 45, 236r**).

**მაგალითი ბ**

*„**მოვედითნი.***

***მოვედით, მორწმუნენო**, დიდთა მთავარანგელოზთა ... მეოხ-გუეყვენით სულთა ჩუენთათჳს.*

***მოვედით, მორწმუნენო**, განწმედილითა გულითა ... მეოხ-გუეყვენით [სულთა ჩუენთათჳს].*

***სამებაო მარტივო**, ბუნებით ერთარსებაო, ... ღმერთო ჩუენო, დიდებაჲ შენდა.*

***მოვედით, მორწმუნენო**, განწმედილითა გულითა ... ღმერთო ჩუენო, შეგჳწყალენ ჩუენ.*

***ელვისა სახედ** მნათობნი, ცეცხლისა ალნი ბუნებით, ... ღმერთო ჩუენო, დიდებაჲ შენდა.*

*მოვედით, მორწმუნენო, ღმრთისმშობელსა უბიწოსა ... მეოხ-გუეყავ სულთა ჩუენთათჳს*“ (ხელნაწ. Ath. 45, 217r-v).

დასკვნის სახით შეიძლება ითქვას, რომ თავდაპირველად ძლისპირი, რომელიც იწყებოდა სიტყვებით ***«მოვედით, მორწმუნენო»***, მრავალი სხვა დასდებლისთვის გახდა ნიმუში, რომლებმაც არა მხოლოდ ამ ძლისპირის მეტრულ-მელოდიური საზომი განიკუთვნეს, არამედ მისი ტექსტის დასაწყისი სიტყვებიც – ***«მოვედით, მორწმუნენო»***. აქედან გამომდინარე, ამგვარ დასდებელთა სიჭარბემ განაპირობა ის ფაქტი, რომ ჰანგს, რომელიც ეკუთვნოდა ძლისპირს ***«მოვედით, მორწმუნენო»***, განზოგადებითად ეწოდა ***«მოვედითნი»*** და მგალობლებისთვის ამგვარი მითითება აღარ საჭიროებდა ძლისპირის ტექსტის გახსენებას, რადგან მათთვის უკვე ცხადი იყო, თუ ამ სიტყვის უკან რომელი ჰანგი იგულისხმებოდა.

მსგავსი მითითებანია: ***«მჴნეონი»***, ***«ედემნი»***, ***«ლახვარნი»***, ***«სუფევსნი»***, ***«ჭ, სასწაულნი»***, ***«მოგიცემიესნი»***, ***«გიხაროდენნი»***, ***«უფსკრულნი»***, ***«მჟდომარენი»*** და სხვა. ცხადია, ამგვარი მითითებები, ცალსახად ჰანგის განსაზღვრისთვისაა მოცემული და ასეთ შემთხვევებში საკუთრივ ძლისპირის ტექსტი არ იგალობება. ამ აზრს გადმოსცემს აგრეთვე წმ. პოლიევქტოს კარბელაშვილი. ის წერს: „*ყოველ დასდებელს, სტიქარონს და ძლისპირს ზემოდან აწერია სათაური „კილოს დედნისა“, როგორც ძველად; მაგ. მარხვანის პირველ დასდებელს „ნუმცა ვილოცავთ“ ზევიდან აწერია – „ეჰა დიდებული“. ეს იმას ნიშნავს, რომ პირველი დასდებელი უნდა ვიგალობოთ „ეჰა დიდებულის“ კილოზედ*“ (კარბელაშვილი 1898: 33).

ამგვარი მაგალითები მრავლადაა. ამის მიზეზად შეიძლება დავასახელოთ ის, რომ ძველად სტიქარონთა ძლისპირი უნდა ყოფილიყო საყოველთაოდ ცნობილი სტიქარონი, რომელსაც შესაბამის დღესასწაულზე თავისი კუთვნილი ადგილი ჰქონდა. ამას ადასტურებს წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის თვენის შემცველ ნუსხებზე დაკვირვებაც. სანიმუშოდ მოვიყვანთ მაგალითს აპრილის თვენიდან:

სტიქარონთა ძლისპირი ***«მჴნეთ შორის მოწამეთა»*** 23 აპრილს, „*წმიდისა და დიდებულისა მთავარმოწამისა გიორგის*“ ხსენების დღეს ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჟანრობრივ ჯგუფში სრული სახითაა მოცემული (თვენი 2016: 220). აღსანიშნავია, რომ წმ. გიორგის განგება სანოტო ხელნაწერებშიცაა დაფიქსირებული და ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჟანრობრივ ჯგუფში სტიქარონთა ძლისპირი ***«მჴნეთ შორის მოწამეთა»*** სრულადაა მოცემული (იხ. Q 693, 62r). სხვა სტიქარონთა ნიმუშად ის მრავალგზის გამოიყენება და ინციპიტითაა მითითებული. მაგალითად, იხ. „*დღე სამშაბათი. წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ და სინანულისაჲ. ჴმაჲ დ.* ***«მჴნეთ შორის მოწ...»***“ (ხელნაწ. Ath. 45, 120v). გვაქვს ისეთი შემთხვევაც, როდესაც წმ. გიორგის განგებაში ***«მჴნეთ შორის მოწამეთა»*** ინციპიტითაა

მოცემული, თუმცა იქვე მითითებაა მისი სრულად გალობის შესახებ: „***«მჴნეთ შორის მოწამეთა»*** – *სრულიად*“ (ხელნაწ. Jer. 83, 5r).

მსგავსი სურათია სტიქარონთა ძლისპირთან – ***«სახე ნეტარო»*** – დაკავშირებით. საგალობელი თვენში, 5 დეკემბერს, „*წმიდისა მამისა ჩუენისა საბას*“ ხსენების დღეს ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჟანრობრივ ჯგუფში სრული სახითაა მოცემული (თვენი 2006: 38), ხოლო სხვა საგალობელთა ნიმუშად ის მრავალგზის გამოიყენება და ინციპიტითაა მითითებული. მაგალითად, იხ. თვენი, 16 მარტი, „*წმიდისა პაპა მოწამის*“ ხსენების დღე: „*სხუანი ჴმაჲ ა გუერდი.* ***«სახე ნეტ...»***“ (თვენი 2014: 187).

ასევე საინტერესოა შობის დღესასწაულის განგება. ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჟანრობრივ ჯგუფში სრული სახით მოცემულია ძლისპირები ***«დიდებაჲ მაღალთა შინა», ჴმაჲ ა; «რაჲმე შევწიროთ შენდა», ჴმაჲ ბ*** და ***«უფლისა იესუჲს შობასა ჩუენთჳს» ჴმაჲ გ*** (თვენი 2006: 411-412) და ამის მიზეზი სწორედ ისაა, რომ ამ ძლისპირთა შინაარსი ეხმიანება დასდებლებში ასახულ თემატიკას. სხვა შემთხვევებში კი ისინი ინციპიტითაა მითითებული და მათი შინაარსი მათზე დაქვემდებარებული დასდებლების შინაარსისგან განსხვავდება.

აღნიშნულ მოსაზრებას ეხმიანება საეკლესიო მუსიკის სპეციალისტის, ივანე გარდნერის მოსაზრებაც. ის სტიქარონთა ძლისპირების წარმომავლობის საკითხს ამგვარად განმარტავს*: „იმის გათვალისწინებით, რომ სტიქარონთა ძლისპირების*[1] *ჰანგი (საკუთრივ –* αὐτόμελον) *ყველა მგალობლისთვის უნდა ყოფილიყო ცნობილი, სტიქარონთა ძლისპირის სახით* (αὐτόμελον) *აიღებოდა ხოლმე ისეთი საგალობელი, რომელიც ღვთისმსახურების წლიურ ციკლში ხშირად მეორდებოდა (მაგალითად, პირველი ხმის სტიქარონთა ძლისპირი* ***«ზეცისა განწესებულთა»*** *– ორშაბათის პირველი ხმის* ***ღმრთისმშობლისაჲ; «მხედარნი რომელნი»*** *– პირველი ხმის კვირადღის სტიქოლოგიის პირველი წარდგომა და ა.შ.; კვირის ოხითანი აგრეთვე გამოიყენება როგორც სანიმუშო საგალობლები), ანდა საგალობლები, რომლებიც თავიანთი განსაკუთრებული გამოყენების კვალობაზე (დიდი წმინდანების სტიქარონები, დიდი დღესასწაულების საგალობლები) ყველასთვის ცნობილი იყო (ახლაც კი ვინ არ იცის,*

---

1 *რუსულში სახეზეა ტერმინი* подобен, *რომელსაც ქართულად შეესაბამება დასდებელი, ძლისპირედი, გადასათქმელი. ეს ტერმინი თანამედროვე რუსულ ლიტურგიკულ პრაქტიკაში, ხშირ შემთხვევაში, მცდარად მიემართება თავად სტიქარონთა ძლისპირს ანუ* самоподобен*-ს. ამის შესახებ ივანე გარდნერი შენიშნავს: „თანამედროვე პრაქტიკაში სახელწოდება* подобен, *ჩვეულებრივ, სანიმუშო სტიქარონს მიემართება, ესე იგი,* αὐτόμελον*-ს. ამბობენ: „*подобен: Доме Евфрафов“, „петь на подобен“ *(ესე იგი, ძლისპირის კილოზე). მაგრამ ამგვარი გაგება მცდარია.* подобен *[აქ: დასდებელი] არ წარმოადგენს სანიმუშო საგალობელს, არამედ ეს არის საგალობელი, რომელიც სხვის მსგავსად იგალობება. იგი ყოველმხრივ მსგავსია სხვისა, რომელიც მისთვის ნიმუშს წარმოადგენს“* ***(Гарднер 2004: 13).***

*ჩვენ, გაუგებრობის თავიდან აცილების მიზნით, რუსულ სიტყვას* подобен *იმ მონაკვეთებში, სადაც ივანე გარდნერი მასში მოიაზრებს* αὐτόμελον*-ს, ვთარგმნით სტიქარონთა ძლისპირად, ხოლო სადაც* подобен *გამოყენებულია დასდებლის შინაარსით, ვთარგმნით ამგვარად – დასდებელი.*

*მაგალითად, ქრისტესშობის კონდაკი* ***«ქალწული დღეს»****?). სტიქარონთა ძლისპირების თითქმის ნახევარი პარაკლიტონშია მოცემული – შესაბამისად, სულ მუდამ ჩვენს ხელთაა, მუდმივად გახსენებადია, მუდმივად განმეორებადია“* **(Гарднер 2004: 11)**.

ასევე საყურადღებოა ხელოვნებათმცოდნე ო. ვ. ანუფრიევას მოსაზრებაც. ის თავის ნაშრომში „მონასტრული კილოების სტიქარონთა ძლისპირები“ **(Стихирные самоподобны монастырских распевов)** წერს: „*სტიქარონთა ძლისპირზე* **(подобен[1])** *საგალობები ჰიმნოგრაფიული ტექსტები ნიმუშის სტრუქტურას იმეორებს და მასთან თემატურადაც ახლოს დგას. როდესაც ჰიმნოგრაფი ძლისპირზე დაქვემდებარებულ საგალობლებს ქმნიდა, ის ისეთ აუცილებელ ნიმუშს ირჩევდა, რომელიც, უპირველეს ყოვლისა, თემატურად ეთანადებოდა და შეესაბამებოდა დღესასწაულს თუ წმინდანის ხსენებას. ამგვარად, თუ მოწამის მსახურება იქმნებოდა, შეიძლებოდა არჩეულიყო დიდმოწამე გიორგი ძლევაშემოსილის ძლისპირი* ***«მჴნეო შორის მოწამეთა»****, ან სხვა, მოწამეთა –* ***«ვითარმედ გხადოდით»****, მოციქულთასწორი წმინდანის მსახურებისთვის – მოციქულთა ძლისპირები* ***«რომელი იწოდა ზეგარდამო»*** *და* ***«ეჰა, გჳრგჳნნო ქებისანო»****, მღვდელმთავრისა და ღირსი მამისთვის – ჯვრის ძლისპირი* ***«ჰოჲ, სასწაული საკჳრველი»****,* ***«გიხაროდენ, ცხოველსმყოფელო ჯუარო»****. საგალობლის შემქმნელი კარგად აცნობიერებდა ტექსტისა და ჰანგის განუყრელ კავშირს და გაუმართლებელ თვითნებობას არ უშვებდა“* **(Ануфриева 2020: 96)**.

კიდევ ერთ თვალსაჩინო მაგალითს დავიმოწმებთ, რომელიც მნიშვნელოვან ცნობებს გვაწვდის ინციპიტით მითითებულ სტიქარონთა ძლისპირების რაობის შესახებ:

გიორგი მთაწმინდელის რედაქციის ჟამნის შემცველ ხელნაწერში, **Jer. 127**-ში **(XII-XV სს., 56v-62v)**, ყოველი ფსალმუნური მუხლის შემდეგ მოცემულია მცირე ზომის ჩასართავები[2], ხოლო შესაბამისი მონაკვეთიდან – სინანულის დასდებლები. ფსალმუნის მუხლი და დასდებელი ერთმანეთს ენაცვლება, როგორც ეს ანტიფონური გალობისთვისაა ნიშანდობლივი. ქვემოთ ჩვენთვის საინტერესო მონაკვეთს მოვიყვანთ:

*„მოხედენ ვედრებასა ჩემსა, რამეთუ დავმდაბლდი ფრიად; მიჴსენ მე მდევართა ჩემთაგან, რამეთუ განძლიერდეს ჩემსა უფროჲს.*

***მომხედენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა.***

***დასდებელნი სინანულისანი. ჴმაჲ ა. შენ, სიტყუაჲ[3]...***

---

1 *რუსულ ტერმინს* подобен *ო. ვ. ანუფრიევა, თანამედროვე რუსული ლიტურგიკული პრაქტიკის გათვალისწინებით,* самоподобен-*ის მნიშვნელობით იყენებს. ამის შესახებ მეცნიერი თავადვე იუწყება (იხ.* **Ануфриева 2020: 91-92)**. *ასევე წინა სქოლიოში იხ. ივანე გარდნერის განმარტება.*

2 ***«უფალო-ღაღადყავსას»*** *ფსალმუნი სრულად, თავისი ჩასართავებით იხ. წინამდებარე პუბლიკაციის შემდეგ თავში: „«უფალო-ღაღადყავსას» ფსალმუნი წმ. გიორგი მთაწმინდელისეული ჟამნის ხელნაწერებში“. ამ შემთხვევაში ჩვენ მხოლოდ სტიქარონთა ძლისპირებთან დაკავშირებულ მონაკვეთებს მოვიყვანთ.*

3 ***«შენ სიტყუაჲ» «უფალო-ღაღადყავსას»*** *ძლისპირების ნუსხაში შემდეგ ხელნაწერებშია მოცემული:* ***Sin. 3, 1v; Sin. 13, 249r; Ath. 86, 1v.***

*ვინმცა მოსცა თავსა ჩემსა • წყალი და თუალთა ჩემთა —• წყაროჲ ცრემლთაჲ და ესრეთ • ვტიროდი დღე და ღამე • ლმობიერად, სულთქუმით, • გულსმოდგინედ წინაშე ღმრთისა, ნუუკუე • ვპოო შენდობაჲ ურიცხუთა ცოდვათა ჩემთაჲ, • რომელ მიქმნიან წარმდებებით.*

*გამოიყვანე საპყრობილით სული ჩემი, რაჲთა აღუვარო სახელსა შენსა“.*

**[დასდებელი]**

*„მე მელიან მართალნი, ვიდრემდის მომაგო მე“.*

**[დასდებელი]**

*„ღრმითაღმო ღაღად-ვყავ შენდამი, უფალო; უფალო, შეისმინე ლოცვისა ჩემისაჲ“;*

**[დასდებელი]**

*„იყვნედ ყურნი შენნი მორჩილ ჴმასა ვედრებისა ჩემისასა“.*

**[დასდებელი]**

*„უკუეთუ უშჯულოებათაებრ მიაგებდე, უფალო, უფალო, ვინ-მე დაუთმოს? რამეთუ შენ მიერ არს ლხინებაჲ“.*

**[დასდებელი]**

*„სახელისა შენისათვს დაგითმე შენ, უფალო“,*

**[დასდებელი]**

*„დაუთმოს სულმან ჩემმან სიტყუასა შენსა. ესავს სული ჩემი უფალსა*

***არაჲ დააკ[1]...***

*დავამონე მე ვნებათა • სულისა აზნაურებაჲ • მსგავსად პირუტყუთასა და ვერ ვიკადრებ • ახილვად თუალთა შენდა მომართ, მაღალო, • არამედ თავდადრეკით, • მსგავსად მეზუჳრისა, • სულთქუმით და ვედრებით გიღაღადებ: • ჵ, ღმერთო, მილხინე მე, • ცოდვილსა ამას, და შემიწყალე მე.*

*საჴუმილავითგან განთიადისა მიმწუხრამდე, საჴუმილავითგან განთიადისა“*

**[დასდებელი]**

*„ესევდინ ისრაჱლი უფალსა“.*

როგორც ვხედავთ, დასდებელთა ერთ ნაწილზე ინციპიტითაა მითითებული სტიქარონთა ძლისპირი ***«შენ, სიტყუაჲ»***, ხოლო მეორეზე – სტიქარონთა ძლისპირი ***«არაჲ დააკლდი»***. სტიქარონთა ორივე ძლისპირის შემთხვევაში მათი შინაარსი სხვაობს მათზე დაქვემდებარებული დასდებლების შინაარსისგან. ინციპიტით მითითებული ძლისპირები არ არის ცალკე, დასდებლებისგან განცალკევებით მოცემული ფსალმუნურ მუხლებს შორის, სადაც მათი სრულად გალობა იქნებოდა შესაძლებელი. ინციპიტით მითითებული ძლისპირების სრულად გალობის შემთხვევაში ისინი აუცილებლად ორ ფსალმუნურ მუხლს შორის, ცალკე უნდა ყოფილიყო მითითებული, რადგან საეკლესიო წეს-განგების შესაბამისად

1 ***«არაჲ დააკ...»*** ***«უფალო-ღაღადყავსს»*** *ძლისპირების ნუსხაში შემდეგ ხელნაწერებშია მოცემული:* ***Sin. 3, 45r; Sin. 13, 257v.***

***«უფალო-ღაღადყავსას»*** ყოველ მუხლს ერთი დასდებელი ჩაერთვის. მოხმობილ მაგალითში სწორედ ამგვარი ფორმითაა წარმოდგენილი ფსალმუნის მუხლებისა და დასდებლების ურთიერთმონაცვლეობა, ინციპიტით მითითებული სტიქარონთა ძლისპირი კი დასდებელთან ერთადაა მოცემული, რაც, ათანასე არვანდ-ყოფილის სიტყვებით რომ ვთქვათ, „***ავაჯისათჳს ოდენ ზის თავი, თუ არა სხუაჲ არაჲ აქუს ჴელი***“.

და ბოლოს, წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის დიდი სვინაქსარიდან დავიმოწმებთ ციტატას, სადაც ზემოგანხილული საკითხი ყოველგვარი ბუნდოვანების გარეშეა წარმოდგენილი: „რამეთუ «უფალო-ღაღატყავსა» ზედა იტყჳან, რომლისაცა წმიდისაჲ იყოს, **თჳნიერ ძლისპირისა** და *სუ-ლისა*. **რამეთუ არა ვითამე აქუს ჩუეულებაჲ ამათისა თქუმისაჲ** თჳნიერ ხოლო ***გალობათა ძლისპირისა***, რამეთუ მუნ პირველ ძლისპირსა იტყჳან“ (დიდი სვინაქსარი 2017: 381[1]).

აღნიშვნის ღირსია, რომ წმ. გიორგი მთაწმინდელის ზემორე ციტატა ჩვე-ნი კვლევის დასრულების შემდეგ აღმოვაჩინეთ, რამაც ჩვენ მიერ წამოჭრილი საკითხის ჭეშმარიტება საბოლოოდ დაადასტურა. ამგვარად, წმინდა მამა თა-ვის შენიშვნაში ერთმნიშვნელოვნად დასძენს, რომ ლიტურგიკულ პრაქტიკაში ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირის გალობის ჩვეულება არ არსებობდა, ხოლო გალობათა ძლისპირის შესრულება სავალდებულო იყო.

აქვე წარმოვადგენთ კიდევ ერთ საყურადღებო ფაქტს, რომელიც სტიქარონთა ძლისპირის ***«ქრისტე კაცთმოყურე»*** და აღდგომის ოხითას ***«რაჟამს ლოდი»*** ურთიერთკავშირზე მიუთითებს. ხელნაწერ **Ath. 47**-ში **5r**-ზე ვკითხულობთ: „*წარდგომანი პირველისა ჴმისანი ზემოწერილთავე ამათ სტიქარონთა გუარსა ზედა.* წარდგომანი*: რაჟამს ლოდი იგი დაბეჭდულ იყო ჰურიათა მიერ ... დიდებაჲ განგებულებასა შენსა, მხოლოო კაცთმოყუარე*“. მოხმობილ საგალობელს ***«რაჟამს ლოდი»*** წინ უძღვის სტიქარონები, რომლებსაც ინციპიტით აქვს მითითება ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირზე ***«ქრისტე კაცთმოყუარე»***[2]. ხელნაწერ **Ath. 47**-ის ხსენებული კოლოფონის მიხედვით, ***«რაჟამს ლოდი»*** უნდა ვიგალობოთ „*ზემოწერილთავე ამათ სტიქარონთა გუარსა ზედა*“, ესე იგი, ***«ქრისტე კაცთმოყუარეს»*** „გუარის“ (სახის) ჰანგზე. სანოტო ხელნაწერებში ორივე საგალობლის ჰანგია დადასტურებული. ეს საშუალებას გვაძლევს დავადგინოთ, აქვს თუ არა მათ მუსიკალური კუთხით რაიმე კავშირი ერთმანეთთან, რაც ხელნაწერ **Ath. 47**-ში

---

**1** *აღვნიშნავთ, რომ დიდი სვინაქსარიდან ჩვენ მიერ დამოწმებული ციტატა ხელნაწერ **Ath. 30**-ის მიხედვითაა წარმოდგენილი **(376r)**, რადგან პუბლიკაციაში ორი კომპიუტერული ლაფსუსია გაპარული: ტექსტში აკლია სიტყვა „რომლისაცა“, ხოლო სიტყვა „ვითამე“ წარმოდგენილია ფორმით – „ვითარმე“.*

**2** ***«ქრისტე კაცთმოყუარე» «უფალო-ღაღადყავსას»*** *ძლისპირთა ნუსხაში წარმოდგენილია შემდეგ ხელნაწერებში:* ***Sin. 3, 2r; Sin. 13, 249v.*** *წინამდებარე პუბლიკაციაში* ***«ქრისტე კაცთმოყუარე»*** *მრავალი დასდებლისთვისაა ნიმუში და სამგზისაა ინციპიტით მითითებული (იხ. წინამდებარე პუბლიკაცია გვ. 72, 78, 95).*

წარმოდგენილი შენიშვნის კვალობაზე აუცილებლად უნდა დასტურდებოდეს. ამ ორი საგალობლის ურთიერთშედარებამ მათი შუალედური მუხლების, მათი შემადგენელი საქცევებისა და უფრო მცირე სეგმენტების (მოტივების) მსგავსება გამოავლინა. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ მსგავსება არ გამორიცხავს მათ ვარიანტულ სახესხვაობას, მუხლის შედგენილობის ცვლილებას (მაგ., მის შეკვეცას, გავრცობას, სტრუქტურული ერთეულების რიტმული ნახაზის შეცვლას და სხვა).

მსგავსების თვალსაზრისით, ყველაზე მეტად თვალშისაცემია საგალობელთა ჰანგების შემადგენლობაში არსებული ერთ-ერთი საერთო შუალედური მელოდიური ფორმულა.

***«ქრისტე კაცთმოყუარე»*** **(H 154/VIII, 106v-107r)**

მაგალითი ა




მაგალითი ბ




***«რაჟამს ლოდი»*** (ქსგ I, გვ. 118-121)

მაგალითი ა




მაგალითი ბ




მაგალითი გ




მაგალითი დ



საყურადღებოა, რომ ***«ქრისტე კაცთმოყუარეს»*** შემთხვევაში, მონაკვეთს (მარცვლებზე ***ქვე-ყა-ნად;*** იხ. მაგალითი ა) აქვს წარწერა **„წართქმით“ (H 154/VIII, 106v)**, ხოლო მეორე მაგალითში იგივე მოტივი გავრცობილია განმეორებითი ბგერების რაოდენობის ზრდის შედეგად. ამ შემთხვევაში საფიქრებელია, რომ ხსენებული მოტივი (წარწერით **„წართქმით“**) მოქნილია და მგალობლებს შესაძლებლობა ეძლევათ, ტექსტის მარცვლების შესაბამისად, განმეორებითი ბგერების რაოდენობა გაზარდონ ან შეამცირონ. მოცემულ მაგალითში ეს ნათლად დასტურდება.

განსაკუთრებულ მსგავსებას ამჟღავნებს, ასევე, ხსენებულ საგალობელთა დამაბოლოებელი მუხლები:

***«ქრისტე კაცთმოყუარე»*** **(H 154/VIII, 107v)**




***«რაჟამს ლოდი»*** (ქსგ **I**, გვ. 121)




**Ath. 47-**ში დამოწმებული შენიშვნა, რომლის მიხედვითაც ***«რაჟამს ლოდი»*** უნდა შესრულდეს *„ამათ სტიქარონთა გუარსა ზედა“* არ უნდა ნიშნავდეს სრულ იდენტურობას, როგორც ეს ძლისპირსა და მასზე დაქვემდებარებულ დასდებლებს შორისაა. აქ, სავარაუდოდ, იგულისხმება ჰანგის „აკინძვა“ (პოლიევქტოს კარბელაშვილის დეფინიცია) მითითებული საგალობლის შემადგენლობაში არსებული სტრუქტურული ერთეულებით. გასათვალისწინებელია ისიც, რომ ხსენებული ორი საგალობლის რიტმული დაყოფა, ესე იგი, მუხლებისა და მარცვლების რაოდენობა მკვეთრად განსხვავებულია, რაც ერთმნიშვნელოვნად ამყარებს ზემორე დასკვნას.

ნიშნეულია ის ფაქტი, რომ შუა საუკუნეების ხელნაწერის (**Ath. 47, XII-XIII** სს.) განსახილველ შენიშვნაში ყურადღება გამახვილებულია მუსიკალურ კანონზომიერებაზე (აღდგომის ოხითას ***«რაჟამს ლოდი»*** და სტიქარონთა ძლისპირის ***«ქრისტე კაცთმოყუარე»*** ერთი სახის („გუარის“) ჰანგით შესრულებაზე), რაც თავს იჩენს **XIX** საუკუნის იმავე ჟანრის ნოტირებულ საგალობლებში. ეს კი უდავოდ მიუთითებს ძველი სამგალობლო ტრადიციების შეურყვნელად დაცვაზე.

წინამდებარე თავში წამოჭრილ საკითხებთან დაკავშირებით განვმარტავთ: ინციპიტით მითითებული ძლისპირების შესახებ წარმოებული მსჯელობა ოდენ სტიქარონთა და არა გალობათა ძლისპირებს მიემართება (ესე იგი, ავტომელონებს

(αὐτόμελον, самоподобен) და არა – ირმოსებს – εἱρμός, ирмос), რადგან გალობათა ძლისპირებთან დაკავშირებით საეკლესიო წეს-განგება სხვაგვარ მითითებებს გვაძლევს, რასაც „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ შემდეგ გამოცემებში შევეხებით.

## თვითავაჯი სტიქარონების შესახებ

ქართული ჰიმნოგრაფიული ტერმინი **თჳთავაჲი**, რომელიც ხელნაწერებ-ში, უმეტესწილად, მითითებულია შემოკლებული ფორმით – **თჳთი**, შესატყვი-სია ბერძნული ტერმინისა ἰδιόμελον (*სიტყვ.* ἴδιος *„კერძო, საკუთარი“*, μέλος *„კილო, ჰანგი, მელოდია“*), ხოლო სლავურად მას ეწოდება самогласен[1] (*სიტყვ.* сам *„თვით, თვითონ“*, гласен *„ხმოვანი“*).

ეს ტერმინი (**თჳთავაჲი**), იშვიათ შემთხვევაში, გვხვდება ფორმით – **თჳთკილო**. ამ სახით ის ჩაწერილია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის მარხვანში[2] (ხელნაწ. Paris 5, XI-XIII სს.). ამავე ხელნაწერის ბოლო ნაწილ-ში მოთავსებულია ეფრემ მცირის მიერ თარგმნილი საგალობლები, რომლებიც ამგვარადაა დასათაურებული: *„ახლად თარგმნილნი უსაკუთრესითა სიტყვთა ეფ-*

1 *სლავურ ტერმინს* самогласен, *რომელიც ბერძნული* ἰδιόμελον-*ის შესატყვისად გამოიყენება, ივანე გარდნერი უარყოფითად აფასებს, დავიმოწმებთ ციტატას: „საგალობელთა ჯგუფს, რომელსაც ბერძნულ წიგნებში ეწოდება* ἰδιόμελα, *სლავურ წიგნებში აღინიშნება ტერმინით* самогласны. *თუმცა ამგვარი თარგმანი არ არის ზედმიწევნითი. ხმის, როგორც კილო-ტონალობის (*tonus *– „ტონი“) ცნების აღსანიშნავად ბერძნულ ენაში გამოიყენება ტერმინი* ἦχος *(იხოს), მაგალითად,* ἦχος γ´ *– ხმა გ,* ἦχος πλ. β´ *– ხმა ბ გვერდი,* ἦχος α´ *– ხმა ა და ა.შ.*

*სიტყვა* ἦχος *ზუსტი თარგმანით ნიშნავს – „ხმა, ტონი“; ხოლო სიტყვა* μέλος, *რომელიც ჩვენ მიერ განსახილველი ტერმინის შემადგენელი ნაწილია, ნიშნავს – „სიმღერა, კილო, ჰანგი“ და, ზოგადად, თანაბარზომიერი მუსიკალური აგებულების გამომხატველი ცნებაა.*

*ეს უკანასკნელი სიტყვა ერთიანდება სიტყვასთან* ἴδιος, *რომელიც ნიშნავს – „თვისობრივი, საკუთარი, კერძო, განსაკუთრებული“, ანუ იმას, რაც სხვას არავის ეკუთვნის. ამგვარად, ეს ბერძნული სიტყვა-ტერმინი (*ἰδιόμελα*) ჩვენ შეგვიძლია ზედმიწევნით სწორად ვთარგმნოთ სიტყვით –* самопесненные *[სიტყვ.* сам *– „თვით, თვითონ“,* песненный *– „მელოდიური“] –* своенапевные *[სიტყვ.* свое *– „თავისი, საკუთარი“,* напев *– „ჰანგი“], ესე იგი, საგალობლები, რომლებიც მათთვის დამახასიათებელი, განსაკუთრებული ჰანგით გამოირჩევა“* (Гарднер 2004: 6). *ქართულ ლიტურგიკულ პრაქტიკაში* ἰδιόμελον-*ის შესატყვისად დამკვიდრებულია* ***თჳთავაჲჲ.***

*ამასთან დავძენთ, რომ ანტონ I კათალიკოსის (1720-1788) მიერ რედაქტირებულ სადღესასწაულოში ხშირად ვხვდებით მითითებას –* ***თჳთჯმოვანი****, რაც, ერთმნიშვნელოვნად, პწკარედული თარგმანია ბერძ.* ἰδιόμελον-*ის შესაბამისი სლავური ტერმინისა –* самогласен. *ჩვენ მიერ დამუშავებული ხელნაწერების ფარგლებში, ტერმინი* ***თჳთჯმოვანი*** *არსად ფიქსირდება, რაც ამ სიტყვის სლავურ წარმომავლობასა და მის გვიანდელობაზე მეტყველებს (იხ. სადღესასწაულო 2013). მაგ., ანტონ I კათალიკოსის მიერ რედაქტირებულ სადღესასწაულოში წმ. ნიკოლოზის ხსენების დღეს ტერმინი* ***თჳთჯმოვანი*** *აწერია სტიქარონებს: «****აღიხილენ თუალნი შენნი****» და «****კაცო ღმრთისაო****» (იხ. სადღესასწაულო 2013: 52). ორივე საგალობელი წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის თვენშიც ფიქსირდება და ორივეს მიეთითება – „****თჳთნი****“ (იხ. Ath. 57, 60r; Ath. 52, 252v). აღსანიშნავია, რომ ანტონ I კათალიკოსის მიერ რედაქტირებულ სადღესასწაულოში მოცემული სტიქარონები რედაქციულადაც სხვაობს მთაწმინდელისეული ვარიანტისგან.*

2 *ხელნაწ.* Paris 5-*ის აღწერილობა იხ.: ქართული ხელნაწერი წიგნი საზღვარგარეთ 2018: 206-207; მარხვანი 2022: xi-xxiv.*

*რემის მიერ, ბრძანებითა ბერისა ანტონი ტბელისაჲთა*“ (ხელნაწ. **Paris 5, 273v**). ტერმინი **თჳთკილო** სწორედ ამ ნაწილში დასტურდება: ის სხვადასხვა მონაკვეთში ოთხგზისაა მოხმობილი (**276r, 277r, 277v, 278v**) და მასში 38 სტიქარონია გაერთიანებული. ერთ-ერთი **წყვილი** ასე იწყება: „*კჳრიაკესა ბაიათასა მწუხრი, სტიქარონნი წმიდისა დიდისა ორშაბათისანი,* ***თჳთკილონი,*** *ჴმაჲ ბ*“. ***«თჳთკილოთ»*** სტიქარონთა ბერძნულთან შედარებამ გამოავლინა, რომ ყველა შემთხვევაში მათ აქვთ მითითება ἰδιόμελον[1].

ტერმინ **თვითავაჯს** ხშირად უიგივდება ტერმინი **უძლისპირო**. მაგ., გიორგი მცირე, წმ. გიორგი მთაწმინდელის ცხოვრების აღწერისას აღნიშნავს: „*თარგმნა უკუე ... სტიქარონნი სამარადისონი, თჳთავაჯნი უძლისპირონი*“ (ჰაგიოგრაფიული ძეგლები 2008: 526).

ტერმინი **უძლისპირო** ასევე გვხვდება წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის მარხვანში, დიდი პარასკევის ცისკრის განგებაზე დართულ მითითებაში: „*ესე* ***უძლისპიროდ*** *გუეთარგმნნეს და უგემურად მოჰვიდოდა. ბერძულად* ***თჳთავაჯნია***[2] *და მათ იცნიან, და ჩუენ თუმცა* ***ავაჯი*** *დაგუედვა, ვინ დაისწავლიდა? აწ, შეწევნითა ღმრთისაჲთა,* ***ძლისპირსა ზედა*** *ვთარგმნით, რაჲცა* ***ძლისპირი*** *მოუვიდოდის.* **რომელი ძუელითგან ვიცით**, *იგი ეგრეთვე ითქუმოდის*[3] *და სხუაჲ –* ***ძლისპირსა*** *ზედა, რომელიცა იყოს. ბერძულად* ***დ გუერდი*** *არს ესე*[4]. *წაედ, ეძიებდი, რვათამცა ჴმათა შინა არს*[5] *და კმა არს ჩუენდა. თუ არა, ამას* ***ა გუერდსა*** **ოთხასი წელი უფრო აქსოვს**“ (ხელნაწ. Ath. 38, 322r).

ტერმინი **თვითავაჯი** მთაწმინდელი მამის მიერ პარაკლიტონზე დართულ ანდერძში ორგზისაა დამოწმებული:

**ა)** „*რომელნი* ***ძლისპირსა*** *ზედა არა იყვნენ,* ***თჳთავაჯნია*** *და მისთჳს ჭჳრ-არს* ***წითლითა*** *დასუმაჲ, რომელნი კულა* ***ძლისპირსა*** *ზედა იყვნენ, იგი ვითა* ***წყვილნი*** *დაწერნეს ჩუეულებისაებრ*“ (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 23).

**ბ)** „*პირველისა ჴმისა სტიქარონთაჲ: ... შვდნი* ***ღმრთისმშობლისანი თჳთავაჯნი*** *და ორნი –* ***«შენ სიტყუათა ზედა»***“ (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 31).

---

**1** *იხილეთ შესაბამისი ბერძნული წყაროები:* ***Anthologia Graeca Carminum Christianorum 1871: 91, 94; ΤΡΙΩΔΙΟΝ 1879: 614-615; 622-623; 633-634; 643-644.***

**2** *ბერძნულ მარხვანში დიდი პარასკევის ცისკრის განგება, რომელიც თხუთმეტი გალობისგან შედგება, რვავე ხმაზეა აგებული:* ***ჴმაჲ ა; ჴმაჲ ბ; ჴმაჲ გ; ჴმაჲ დ; ჴმაჲ ა გუერდი; ჴმაჲ ბ გუერდი; ჴმაჲ გ გუერდი; ჴმაჲ დ გუერდი.***

**3** ნუსხაშია «ითქმოდის».

**4** ***„ბერძულად დ გუერდი არს ესე“*** *– ამ შემთხვევაში გიორგი მთაწმინდელი ხაზს უსვამს იმას, რომ პირველი გალობა (გალობაჲ ა,* ***322r-322v****), რომელიც მან თარგმნა პირველი გვერდითი ხმის ძლისპირზე* ***«მოვედით აღვიდეთ»****, ბერძნულ დედანში მეოთხე გვერდით ხმას მიეკუთვნება* ***(ΤΡΙΩΔΙΟΝ 1879: 665).***

**5** ***„წაედ, ეძიებდი რვათამცა ჴმათა შინა არს“*** *გულისხმობს იმას, რომ ძლისპირები, რომლებიც გიორგი მთაწმინდელმა გამოიყენა, ძლისპირთა ქართული კრებულიდანაა მოხმობილი. ამგვარ კრებულებს „ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანი“ ეწოდება, რომლებშიც რვა ხმის* ***«უფალო-ღაღადყავსს»*** *და გალობათა ძლისპირებია თავმოყრილი.*

მოვიყვანთ ტერმინ **თვითავაჯის** განმარტებას შემდეგი გამოცემის მიხედვით – **Antologia Graeca Carminum Christianorum** („ქრისტიანული საგალობლების ბერძნული ანთოლოგია“):

„Ἰδιόμελον *[იდიომელონ] ეწოდება საგალობელს, რომელიც სხვა საგალობელთა კილოებს* (**modis**) *არ იყენებს, არამედ საკუთარი, მისთვის დამახასიათებელი კილოები* (**modos**) *აქვს. ამ სახელწოდებით თუმცაკი* **automelon**-*ისგან არ განსხვავდება*[1], *მაგრამ ამ ორ სიტყვას შორის ის განსხვავება იკვეთება, რომ* αὐτόμελον *[ავტომელონ] წარმოადგენს დასდებელს, რომლის კილოებს* (**modis**) *სხვა დასდებლები იყენებს, ხოლო* ἰδιόμελον *არც სხვა დასდებლების კილოებს* (**modis**) *იყენებს და არც სხვებისთვის არის ნიმუში და დედანი*“ (**Antologia Graeca Carminum Christianorum 1871: LXI-LXII**).

პ. ვ. პასხოსი თვითავაჯ სტიქარონთა შესახებ აღნიშნავს: „*თვითავაჯი* (**idiomelon**) – *ეს დასდებელი ყოველთვის დედანია, იგალობება რა საკუთარი მელოდიისა და საზომის მიხედვით. ის არ უკავშირდება და არ მიემართება არცერთ სხვა დასდებელს, არც მარცვლების ერთი და იმავე რაოდენობით* (**isosyllaby**) *და არც ჰომოტონიის*[2] *მსგავსი ნიმუშით*“ (**Paschos 2009: 4**).

არქიმანდრიტი კვიპრიანე კერნი მსგავსადვე განმარტავს თვითავაჯს (ბერძ. ἰδιόμελον): „*ეს ისეთი საგალობელია, რომელიც სხვა საგალობლისგან ნასესხები სალექსო ზომითა და მელოდიით არ სარგებლობს, მაგრამ არც თვითონაა სხვებისთვის პროტოტიპი, სახე*“ (კერნი 2021: 82).

ივანე გარდნერი თვითავაჯ სტიქარონთა ჰანგის შესახებ მსჯელობისას აღნიშნავს: „*თვითავაჯი ჰანგების განსაკუთრებული განვითარება* **XV** *საუკუნის მიწურულიდან* **XVII** *საუკუნემდე პერიოდს უნდა მივაკუთვნოთ, როდესაც ეს საგალობლები გალობის სხვადასხვა ოსტატის მიერ სრულდებოდა და კილოურად* (**в напеве**) *ნევმების* (**крюками**) *საშუალებით ფიქსირდებოდა. აქ ოსტატის შემოქმედებითი გემოვნებისთვის ფართო ასპარეზი იხსნებოდა. ოსტატს მელოდიური საქცევების* (**попевки**) *ერთმანეთისადმი შეხამება სურვილისამებრ შეეძლო, ოღონ ხმის საერთო ხასიათის შენარჩუნებით, იყენებდა რა ამა თუ იმ ხმისთვის დამახასიათებელ საქცე-*

---

1 *სიტყვები* ἰδιόμελον *და* αὐτόμελον *სემანტიკურად, მართლაც, არ განსხვავდება ერთმანეთისგან. ორივე სიტყვა შეიძლება ითარგმნოს ამგვარად: თვითავაჯი, თვითმელოდიური, საკუთარი მელოდიის მქონე. მკვლევართა შორის ერთგვარ ბუნდოვანებას იწვევს ამ ორი ტერმინის სემანტიკური იგივეობრიობა. ასევე, ერთი შეხედვით, სირთულეს წარმოადგენს ამ ტერმინთა შესატყვის ქართულ ტერმინზე მითითება, რადგან ქართულ ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ კრებულებში გავრცელებული ტერმინები* ***თუთავაჯი*** *და* ***თუთკილო*** *სემანტიკურად ორივე მათგანს (ე. ი.,* ἰδιόμελον*-სა და* αὐτόμελον*-ს) შეესაბამება. თუმცა, როგორც წინამდებარე პუბლიკაციაში უკვე აღვნიშნავს, ხელნაწერთა კვლევამ გამოავლინა, რომ ტერმინები* ***თუთავაჯი*** *და* ***თუთკილო*** *(შემოკლებული ფორმით –* ***თუთი****) ყოველთვის შეესაბამება ბერძნულ ტერმინს* ἰδιόμελον*, ხოლო „ძლისპირი* ***«უფალო-ღაღადყავსა»****“ –* αὐτόμελον*-ს.*

2 ***ჰომოტონია*** *- მახვილიანი და უმახვილო მარცვლების ერთგვაროვანი განლაგება სხვადასხვა ტაეპის შესაბამის სტროფებში* (***Метрика древней церковнославянской поэзии 2011: 171***).

*ვებს* (попевки). ***XVII** საუკუნეში ისეთი ოსტატებიც იყვნენ, რომლებიც ერთი და იმავე ტექსტის ჩვიდმეტი სხვადასხვა ვარიანტით გალობას ახერხებდნენ“* (Гарднер 2004: 10).

იქვე ივანე გარდნერი შენიშნავს: *„**XVII** საუკუნეში საეკლესიო გალობას ცვლილებები შეეხო. სამხრეთი რუსეთიდან შემოდის ახალი კილოები და, ნელ-ნელა, მშვენიერ „დიდ კილოს“* (большой распев) *ანაცვლებს „დღის“* (дневным) *ანდა „მცირე“* (малым) *კილო*[1]*. ამ უკანასკნელის ჰანგები გამოირჩეოდა დიდი სიმარტივით და წართქმის უპირატესობის საფუძველზე ტექსტისადმი ადვილი თავსებადობით“* (Гарднер 2004: 10).

პარაკლიტონის წინამდებარე პუბლიკაციაში პირველ ხმაში წარმოდგენილია რვა დასდებელი, რომლებსაც აქვს მითითება **თჳთნი**. ყველა მათგანი კვირადღესაა მოცემული. ისინი ამგვარადაა დასათაურებული: „**ᲓᲐᲡᲓᲔᲑᲔᲚᲜᲘ ᲐᲦᲓᲒᲝᲛᲘᲡᲐᲜᲘ. ᲣᲤᲐᲚᲝ-ᲦᲐᲦᲐᲓᲧᲐᲕᲡᲐ. ᲴᲛᲐᲿ Ა. *თჳთნი***“. მეორე ხმაშიც რვა დასდებელია მოცემული, რომლებიც ასევე **თჳთნის** ჯგუფს მიეკუთვნება. ამ შემთხვევაშიც ყველა მათგანი კვირადღესაა წარმოდგენილი.

მნიშვნელოვანი აღმოჩნდა **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებზე დაკვირვება იმასთან დაკავშირებით, თუ რა ჰანგი შეესაბამება იმ სტიქარონებს, რომლებსაც შუა საუკუნეების ჰიმნოგრაფიულ კრებულებში აქვს მითითება **თჳთნი** (ბერძ. ἰδιόμελον). ქვემოთ წარმოვადგენთ სხვადასხვა მაგალითს შუა საუკუნეების ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიული კრებულებისა და **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერების მიხედვით. ნიმუშები მოხმობილია ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებელთა პირველი ორი ხმის (ჴმაჲ ა, ჴმაჲ ბ) მასალიდან[2], რომლებიც წინამდებარე პუბლიკაციაშია წარმოდგენილი:

---

**1** *სლავური საეკლესიო მუსიკის მკვლევარი, ხელოვნებათმცოდნე ტატიანა ვლადიშევსკაია რუსული **მცირე ზნამენურ გალობის** განხილვისას თვითავაჲ და ძლისპირს დაქვემდებარებულ სტიქარონებს ამგვარად ახასიათებს: „მცირე ზნამენური გალობის თვითავაჲნი* (самогласны)*, როგორც უკვე ითქვა, ახლოს დგას სტიქარონთა ძლისპირებთან* (подобнам) *– მათ აერთიანებს არა მხოლოდ ინტონაციური სიახლოვე და შედგენილობის მსგავსი სახე, არამედ დანიშნულებაც. ერთიც [ესე იგი, თვითავაჲი] და მეორეც [ესე იგი, სტიქარონთა ძლისპირი] გამოიყენება სტიქარონთა ნებისმიერი არანოტირებული ტექსტის საგალობლად [ესე იგი, იმ საგალობლებისთვის, რომლებსაც არ აქვს ნევმირება], მხოლოდ იმ განსხვავებით, რომ სტიქარონთა ძლისპირის ფორმა უკვე მზა მასალას წარმოადგენდა, რომელიც შეუცვლელად უნდა შენარჩუნებულიყო, ხოლო თვითავაჲი შეიძლებოდა ნებისმიერი ზომის არანოტირებული ტექსტისთვის მოერგოთ, რადგანაც მისი სტროფები პერიოდულად მეორდებოდა და მუსიკალური სტროფების კილო ტექსტის სტროფებთან მარტივად ერთიანდებოდა“ (Владышевская 2006: 323).*

**2** *წინამდებარე **აღდგომის დასდებლები** ბერძნულ სამგალობლო პრაქტიკაშიც ἰδιόμελον-თა ჯგუფს მიეკუთვნება, მაგ., იხ. ΕΚΚΛΗΣΙΑΣΤΙΚΗ ΜΟΥΣΙΚΗ ΛΥΚΕΙΟΥ: 152-153. ἰδιόμελον-ს რომ თვითავაჲ, შემოკლებულად **თჳთი** შეესაბამება, ამის სხვა მაგალითებიც არსებობს. ასე, დასდებელს «**მოვედით, უგალობდეთ უფალსა**», რომელსაც აქვს მითითება **თჳთნი** (Ath. 31, 159r), „ქრისტიანული საგალობლების ბერძნულ ანთოლოგიაში“ აწერია ἰδιόμελον (Antologia Graeca Carminum Christianorum 1871: 98).*

*პარაკლიტონში წარმოდგენილ საგალობლებს – „დასდებელნი აღდგომისანი“ (ბერძ. Ἀναστάσιμα στιχηρά) – ბერძნულ და ქართულ ხელნაწერთა უმრავლესობაში არანაირი მითითება არ აქვს, ესე იგი, მოცემულია უძლისპიროდ. მითითება **თჳთნი** მხოლოდ რამდენიმე ხელნაწერშია დაფიქსირებული. უძლისპირო, როგორც ზემოთ უკვე ვახსენეთ, თვითავაჲს უიგივდება.*

*«სამწუხრონი ლოცვანი ჩუენნი» – ჴმაჲ ა*

Jer. 41, (XIII-XIV) 6r: *თვთნი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 75: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი*[1].

*«მოადეგით, ერნო, სიონსა» – ჴმაჲ ა*

Jer. 41, (XIII-XIV) 6r: *თვთნი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 76: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«მოვედით, ერნო, უგალობდეთ» – ჴმაჲ ა*

Jer. 41, (XIII-XIV) 6r: *თვთნი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 77: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«იხარებდით ცანი და გალობდით» – ჴმაჲ ა*

Jer. 41, (XIII-XIV) 6r: *თვთნი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 79: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«ჴორცითა ნებსით თვსით» – ჴმაჲ ა*

Sin. 69, (XII-XIII) 1r: *უძლისპირო* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 80: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«ცხორებისმომცემელსა საფლავსა» – ჴმაჲ ა*

Sin. 69, (XII-XIII) 1r: *უძლისპირო* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 82: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«მამისა თანასამარადისოსა» – ჴმაჲ ა*

Jer. 41, (XIII-XIV) 6r: *თვთნი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 83: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«ყოვლისა სოფლისა დიდებასა» – ჴმაჲ ა*

Jer. 41, (XIII-XIV) 6r: *თვთნი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 86: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«პირველსაუკუნეთა მამისაგან» – ჴმაჲ ბ*

Jer. 41, (XIII-XIV) 36r: *თვთი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 89: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«ქრისტემან, მაცხოვარმან ჩუენმან» – ჴმაჲ ბ*

Sin. 69, (XII-XIII) 3r: *უძლისპირო* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 90: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«მთავარანგელოზთა თანა» – ჴმაჲ ბ*

Jer. 41, (XIII-XIV) 36r: *თვთი* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 92: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«შენ, ჯუარცუმული და დაფლული» – ჴმაჲ ბ*

Sin. 69, (XII-XIII) 3r: *უძლისპირო* – სანოტო ხელნაწერი Q 672, 93: *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

---

1 *სანოტო მასალა იხ. წინამდებარე პუბლიკაცია, გვ. 248-261, 487-501.*

*«ჯუარითა შენითა განაქარვე» – ჴმაჲ ბ*

**Sin. 69, (XII-XIII) 3r:** *უძლისპირო* – სანოტო ხელნაწერი **Q 672, 95:** *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«განგეხუნეს შენ, უფალო» – ჴმაჲ ბ*

**Sin. 69, (XII-XIII) 3r:** *უძლისპირო* – სანოტო ხელნაწერი **Q 672, 97:** *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

*«წარჴდა სახე შჯულთა» – ჴმაჲ ბ*

**Jer. 41, (XIII-XIV) 36r:** *თჳთი* – სანოტო ხელნაწერი **Q 672, 101:** *«უფალო-ღაღადყავსას» ჰანგი.*

როგორც წარმოდგენილი მაგალითებიდან ჩანს, უკლებლივ ყველა შემთხვევაში, იმ სტიქარონებს, რომლებსაც აქვს მითითება **თჳთი**, **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში იმავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგი შეესაბამება.

***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგს ექვთიმე კერესელიძე „დასდებლის ხმას“ უწოდებს: *„რომელნიც ვერ შემძლებელ იყვნეს ჯეროვნად აღსრულებას მაღალხუნებოვან რვა-ხმა ძრელ „უფალო ღაღად-ვყავთა“, იგი ნუ შეეწვდების მათ, რადგან ყოველი მაღალი საქმე დიდ ნიჭიერს და გამოცდილ კაცს მოითხოვს, ამისათვის იმათ მაგივრად* ***იგალობონ შემდეგი ესე „უფალო ღაღად-ვყავი“, დასდებლის მეექვსე ხმასა ზედა დაწერილი,*** *მცირე წლოვანთათვის სათქმელი“* (ხელნაწ. **Q 672, 62**).

იოანე ბატონიშვილი თავის „კალმასობაში“ გამოყოფს დასდებლის რვა ხმას, რომელიც ძლისპირებზე გაწყობილ დასდებელთაგან განსხვავდება. ის ამბობს: *„რვა ჴმა დასდებელნი არიან სხვადასხუა ჴმანი, არამედ ყოველნივე ჴმანი არიან თჳსითა მუხლებითა ერთიმეორისა მჰსგავსნი, რამეთუ პირველის ჴმის მუხლნი არიან ერთ ჴმად და ესსახედვე მეორისა, მესამისა და სხუათა“* (ბატონიშვილი 1991: 522).

დავით შუღლიაშვილი თავის წიგნში „ქართული სამგალობლო სკოლები და რვახმის სისტემა“ განიხილავს დასდებელთა რვა ხმის საკითხს. მეცნიერის დაკვირვებით, დასდებლის თითოეულ ხმას ერთი კონკრეტული ჰანგი შეესაბამება (იხ. შუღლიაშვილი 2014: 76-116).

შუა საუკუნეების ლიტურგიკული ხელნაწერებიდან გამოვლინდა, რომ თვითავაჯი დასდებელი, ზოგიერთ შემთხვევაში, სხვა საგალობლებისთვის მეტრულ-მელოდიურ ნიმუშად იქცევა, ესე იგი, ძლისპირის ფუნქციით გამოიყენება. ეს ფაქტი მხოლოდ ქართული ჰიმნოგრაფიისთვის არ უნდა იყოს დამახასიათებელი.

პ. ვ. პასხოსი ამ საკითხის შესახებ აღნიშნავს: *„ზოგიერთმა ყველაზე მეტად სახელგანთქმულმა და ცნობილმა თვითავაჯმა* (ბერძ. ἰδιόμελον) *სტიქარონთა ძლისპირის* (ბერძ. αὐτόμελον) *ფუნქციაც შეითვისა“* **(Paschos 2009: 4)**.

მსგავს აზრს გამოთქვამს საეკლესიო გალობის მკვლევარი იგორ სახნო: *„თვითავაჯის ... ყველაზე მარტივი და თვალსაჩინო ნიმუშები, ზოგიერთ*

*შემთხვევაში, შეიძლება გამოყენებული იყოს ძლისპირის სახით რომელიმე ახალი ტექსტისთვის*“ (Сахно 2011: 35).

ამის მაგალითი წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონის ერთ-ერთ ნუსხაში, Ath. 47-ში გვაქვს. თვითავაჯ დასდებელს ***«საუნჯედ ღმრთისა»*** შემდეგი საყურადღებო მინაწერი ახლავს: *„ესე ერთი* ***თჳთი****. სხუანი ამას ზედა*“ (ხელნაწ. Ath. 47, 76v). საგულისხმოა, რომ ხსენებული დასდებლის ქვემოთ მოცემულია სხვა დასდებლები, რაც ნიშნავს იმას, რომ ყოველი მათგანი უნდა შესრულდეს დასდებლის – ***«საუნჯედ ღმრთისა»*** – ჰანგზე და იმეორებდეს მისი მუხლებისა და მარცვლების რაოდენობას.

სხვაგან გვხვდება ამგვარი ფაქტი: მეორე ხმის ერთ-ერთი ცნობილი სტიქარონთა ძლისპირი – ***«მდინარენი იგი ღმრთისმეტყუელებისანი»,*** წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის თვენში თვითავაჯ დასდებელთა ჯგუფს მიეკუთვნება (ხელნაწ. Ath. 57, 5r; Ath. 71, 15r.). ამ საგალობელს სანოტო ხელნაწერებში მეორე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსა»*** ჰანგი შეესაბამება. მაგალითად, დასდებელს ***«ჭეშმარიტად ნაშობი იყო იქედნეთა»***, რომელიც გაწყობილია ძლისპირზე ***«მდინარენი»*** (ხელნაწ. Ath. 38, 305r-v), აქვს მეორე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსა»*** ჰანგი (ხელნაწ. Q 693, 111r). ასევე დასდებელს ***«შენ, ქრისტე რომელმან»***, რომელიც გაწყობილია ამავე ძლისპირზე (ხელნაწ. Ath. 38, 335v), სანოტო ხელნაწერებში კვლავ მეორე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსა»*** ჰანგი შეესაბამება (ხელნაწ. Q 694, 23v).

თვითავაჯ სტიქარონთა ზემოწარმოდგენილი მაგალითებიდან გამოიკვეთა ორი მეტად მნიშვნელოვანი ფაქტი:

1. იმ სტიქარონთა ჯგუფს, რომელსაც შუა საუკუნეების ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ ხელნაწერებში აქვს მითითება **თჳთნი**, XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში შეესაბამება იმავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსა»*** ჰანგი. ყოველ მათგანს მათთვის დამახასიათებელი მუხლებისა და მარცვლების რაოდენობა აქვს; არცერთი არ იმეორებს რომელიმე სხვა საგალობლის მეტრულ საზომს და არც სხვებისთვის არის სანიმუშო. მაგ.:

**დასდებელნი აღდგომისანი. უფალო-ღაღადყავსა. ჴმაჲ ა. *თჳთნი.***

***ს****ამწუხრონი ლოცვანი ჩუენნი • შეიწირენ, წმიდაო უფალო, • და მოგუმადლე ჩუენ მოტევებაჲ ცოდვათაჲ, • რამეთუ შენ მხოლოჲ ხარ, • რომელმან უჩუენე სოფელსა აღდგომაჲ.*

***მ****ოადეგით, ერნო, სიონსა • და მოიცევით იგი • და მიეცით დიდებაჲ მას შინა აღდგომილსა მკუდრეთით, • რამეთუ იგი არს ღმერთი ჩუენი, • რომელმან მიჴსნნა ჩუენ უშჯულოებათა ჩუენთაგან.*

***მ****ოვედით, ერნო, უგალობდეთ • და თაყუანის-ვსცემდეთ ქრისტესა • და ვადი-*

*ღებდეთ მისსა მკუდრეთით აღდგომასა, • რამეთუ იგი არს ღმერთი ჩუენი, • რო-მელმან საცთურისაგან მტერისა • სოფელი განათავისუფლა.*

***ცხრილი*** №1

| სამწუხრონი ლოცვანი | მოადეგით, ერნო, სიონსა | მოვედით, ერნო, უგალობდეთ |
|---|---|---|
| **I** მუხლი - **9** | **I** მუხლი - **9** | **I** მუხლი - **9** |
| **II** მუხლი - **10** | **II** მუხლი - **7** | **II** მუხლი - **9** |
| **III** მუხლი - **12** | **III** მუხლი - **16** | **III** მუხლი - **13** |
| **IV** მუხლი - **7** | **IV** მუხლი - **10** | **IV** მუხლი - **10** |
| **V** მუხლი - **12** | **V** მუხლი - **15** | **V** მუხლი - **11** |
| | | **VI** მუხლი - **9** |

2. იმ სტიქარონთა ჯგუფს, რომელსაც შუა საუკუნეების ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ ხელნაწერებში ინციპიტით აქვს მითითებული თვითავაჯი დასდებელი, **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში კვლავ იმავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგი შეესაბამება. ასეთ შემთხვევაში მუხლებისა და მარცვლების რაოდენობა ერთნაირია. ეს რაოდენობა შეესაბამება მითითებული თვითავაჯი დასდებლის – ***«მდინარენი»*** – მეტრულ საზომს. მაგ.:

**ᲡᲮᲣᲐᲜᲘ ბ.** ***მდინარენი.***

*მოვედით, ძმანო, და განვიცადოთ ყოველთა • ცნობათა უვაღრესი საკვრველი, • რომელი-იგი გუშინ იყო ჩუენ თანა, აჰა-ესერა • აწ მკუდრად მდებარე არს; • მოვედით, ერნო, • და გულისჴმა-ვყოთ, • თუ რაჲ შემთხუევად არს ჩუენდა • შემდგომად მცირედისა, რომელნი-ესე • ვეკუეთებით ზე და ქუჱ და ვიჭირვით და განვკფდებით, • ესერა • სულნელებათა • და მიჰრონთა მცხებელი იგი ზუავი • უნდოდ და სატუხელად • დაცემული მდებარე არს, • შეყროლებული მწარედ საყ-ნოსელითა, • და ოქროჲთა და სამკაულითა შემკული • იგი უშუერ და საწყინო ქმნულ არს. • ჵ, საყუარელნო, • გულისჴმა-ვყოთ წუთი ესე ცხორებაჲ • ჩუენი და კეთილად ვმოქალაქობდეთ, • რაჲთა სანატრელ იქმნეს • ცხორებაჲ და სი-კუდილი • ჩუენი და სათნო, • და მიცვალებულთათჳს განსუენებაჲ • ვითხოოთ ქრისტესგან, • რამეთუ კაცთმოყუარე არს, • რაჲთა მისცეს სასუფეველი • და სულთა ჩუენთა დიდი წყალობაჲ.*

*ამაოჲთა ნივთითა სიმდიდრისაჲთა, • ჵ, კაცნო, რაჲსათჳს შეიტყუებით? • რაჲ-სამე იზახებ ოქროჲთა, ბუნებაო მოკუდაო? • ცან და გულისჴმა-ყავ • ქრთამი სიკუდილსა • არა მიაქუს და • არცაღა ხრწნილებისაგან • იჴსნის ოქროჲ და მონაგებთა სიმრავლე, • და კუალად არა ძრწის დიდებისაგან კაცი, • არცაღა • ჴელმწიფებისაგან • და შარავანდედისა იწიწვის იგი, • არცაღა ერიდების • იგი სიგლახაკესა, • არამედ ყოველთა სწორებით დააჭნობს, • ვინაჲცა, საყუარელ-ნო ძმანო ჩემნო, • განვიცადოთ წუთი ესე ცხორებაჲ ჩუენი • და მეყსა შინა •*

*წარტაცებაჲ და უჩინოყოფაჲ, • და საუკუნენი დაუსრულებელნი • და შუებაჲ სა-წადელი. • დავთრგუნოთ ჩუენ ოქროჲ, • ვითარცა თიჯაჲ, • და მიცვალებულთა-თვს განსუქნებაჲ • ვითხოოთ ქრისტესგან, • რამეთუ კაცთმოყუარე არს, • რაჲთა მისცეს მათ სასუფეველი • და სულთა ჩუენთა დიდი წყალობა.*

***ცხრილი*** №2

| მოვედით, ძმანო, და განვიცადოთ | ამაოჲთა ნივთითა სიმდიდრისაჲთა |
|---|---|
| I მუხლი - 13 | I მუხლი - 12 |
| II მუხლი - 11 | II მუხლი - 10 |
| III მუხლი - 17 | III მუხლი - 16 |
| IV მუხლი - 6 | IV მუხლი - 6 |
| V მუხლი - 5 | V მუხლი - 5 |
| VI მუხლი - 5 | VI მუხლი - 5 |
| VII მუხლი - 8 | VII მუხლი - 8 |
| VIII მუხლი - 12 | VIII მუხლი - 12 |
| IX მუხლი - 15 | IX მუხლი - 13 |
| X მუხლი - 3 | X მუხლი - 3 |
| XI მუხლი - 5 | XI მუხლი - 6 |
| XII მუხლი - 11 | XII მუხლი - 12 |
| XIII მუხლი - 7 | XIII მუხლი - 7 |
| XIV მუხლი - 8 | XIV მუხლი - 7 |
| XV მუხლი - 12 | XV მუხლი - 12 |
| XVI მუხლი - 13 | XVI მუხლი - 11 |
| XVII მუხლი - 10 | XVII მუხლი - 13 |
| XVIII მუხლი - 5 | XVIII მუხლი - 5 |
| XIX მუხლი - 11 | XIX მუხლი - 10 |
| XX მუხლი - 11 | XX მუხლი - 12 |
| XXI მუხლი - 7 | XXI მუხლი - 7 |
| XXII მუხლი - 7 | XXII მუხლი - 6 |
| XXIII მუხლი - 5 | XXIII მუხლი - 5 |
| XXIV მუხლი - 11 | XXIV მუხლი - 11 |
| XXV მუხლი - 6 | XXV მუხლი - 6 |
| XXVI მუხლი - 8 | XXVI მუხლი - 8 |
| XXVII მუხლი - 9 | XXVII მუხლი - 10 |
| XXVIII მუხლი - 10 | XXVIII მუხლი - 10 |

წარმოდგენილ ცხრილებში (***ცხრილი*** №1 და ***ცხრილი*** №2) ნათლად ჩანს, რომ იმ დასდებლებში, რომლებსაც აქვს მითითება **თვთნი,** მუხლებისა და მარცვ-

ლების რაოდენობა განსხვავებულია[1] (*ცხრილი* №1), რაც ზედმიწევნით იმავე ფორმითაა ასახული სანოტო ხელნაწერში[2] (იხ. ხელნაწ. **Q 672, 75-77**), ხოლო დასდებლებში, რომლებსაც ინციპიტით აქვს მითითება ***«მდინარენი»*** (რომელიც თვითავაჯი დასდებლების ჯგუფს წარმოადგენს), მუხლებისა და მარცვლების რაოდენობა ერთნაირია. ეს რაოდენობა შეესაბამება მითითებული თვითავაჯი დასდებლის – ***«მდინარენი»*** – მეტრულ საზომს[3]. რაც შეეხება **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებს, აქ, ორივე შემთხვევაში, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგი ფიქსირდება. საკვლევ საგალობლებში, რომლებიც მხოლოდ ორ ხმას მოიცავს, ეს კანონზომიერება გამონაკლისის გარეშეა გამოვლენილი.

ასევე, განსახილველ საკითხთან მიმართებით, საინტერესო აღმოჩნდა რვა ხმის აღდგომის კონდაკებზე დაკვირვება. მათგან პირველი ოთხი ხმის მასალა ფიქსირდება **J** ნუსხაში (**Add. Ms. 11282**), რომელიც **XI** საუკუნით თარიღდება. კონდაკები ამგვარადაა დასათაურებული: „*კონდაკნი აღდგომისანი,* ***თჳთნი***“ **(9r). XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში რვა ხმის კონდაკებს, თითოეული ხმის ფარგლებში, ერთმანეთის მსგავსი ჰანგი აქვს[4]. ამასთან, ძალზე ხშირია შემთხვევები, როდესაც რომელიმე კონდაკი სხვა კონდაკზე ინციპიტითაა მითითებული. რა თქმა უნდა, ასეთ შემთხვევაში, ინციპიტით მითითებული კონდაკი სანიმუშოდაა მოცემული და არ იგალობება. მაგალითად, **Paris 7**-ში **(XII-XIII)**, რომელიც წარმოადგენს გიორგი მთაწმინდელის რედაქციის ივლისის თვენს, **47r**-ზე მოცემულია კონდაკი „*წმიდათა და მართალთა იოვაკიმ და ანნაჲსი, მშობელთა წმიდისა ღმრთისმშობელისათაჲ*“, რომელსაც ინციპიტით წმ. სვიმეონ მესვეტის კონდაკი აქვს მითითებული:

**„ᲙᲝᲜᲓᲐᲙᲘ [ᲴᲛᲐᲲ] ბ. *«ზეცისასა ემიებ...»***

*პირველთა მათ მშობელთა ... რომელმან მადიდნა ჩუენ ვითარცა სათნო-ი[ყო]*“.

ეს მონაცემი ბერძნულ თვენშიც ამგვარადაა მოცემული:

„**Κοντάκιον Ἦχος β'**. *«Τὰ ἄνω ζητῶν»*

---

**1** *მსგავსი მაგალითები, როდესაც თვითავაჯ სტიქარონებს არ აქვს ინციპიტით მითითება, ასევე იხ. შემდეგ ხელნაწერებში:* ***Ath. 22, 195v-196r; Ath. 45, 258v; Ath. 31, 159r; Jer. 48, 101v;*** *გვაქვს შემთხვევები, როდესაც* ***წყვილს*** *აქვს მითითება* ***თჳთნი*** *ან* ***თჳთ*** *და* ***წყვილში*** *შემავალ ყველა დასდებელს ერთმანეთის მსგავსი რიტმული დაყოფა აქვს, ესე იგი, იმეორებს პირველი თვითავაჯი დასდებლის მეტრულ საზომს (იხ.* ***Jer. 48, 188r*** *და* ***Jer. 91, 298r).***

**2** *გამონაკლისს წარმოადგენს სტიქარონის «****მოვედით, ერნო, უგალობდეთ****» ბოლო ორი მუხლი, რომლებიც სანოტო მასალაში გაერთიანებულია.*

**3** *თვითავაჯი საგალობლის ნიმუშის სახით გამოყენების არაერთი მაგალითი არსებობს. ამ კუთხით საყურადღებოა, რომ «****უფალო-ღაღადყავსას****» ძლისპირთა ნუსხებში ხშირად შედის თვითავაჯი საგალობლები, რაც მათ სანიმუშოდ გამოყენებაზე მეტყველებს. მაგ., იხ. «****რომელმან მოწყალებით****», რომელსაც აშიაზე აქვს მითითება* ***თჳთ (S 425, 6v);*** *«****გიხაროდენ, მჴსნელო****»,* ***თჳთ (S 425, 7r);*** *«****ახუმასა ბაგეთასა****»,* ***თჳთ (S 425, 7r);*** *«****რომელი ღმრთეებით****»,* ***თჳთ (S 425, 10v);*** *«****წიაღნი მამისანი****»,* ***თჳთ (S 425, 10v).***

**4** *რვა ხმის კონდაკების მუსიკალური ანალიზი ვრცლად განხილულია შემდეგ პუბლიკაციაში: შუღლიაშვილი* ***2014: 136-161.***

Προγόνων Χριστοῦ, τὴν μνήμην ἑορτάζομεν, τὴν τούτων πιστῶς, αἰτούμενοι βοήθειαν, τοῦ ῥυσθῆναι ἅπαντας, ἀπὸ πάσης θλίψεως, τοὺς κραυγάζοντας· ὁ Θεὸς γενοῦ μεθ' ἡμῶν, ὁ τούτους δοξάσας ὡς ηὐδόκησας“ (ΜΗΝΟΣ ΙΟΥΛΙΟΥ 25).

ამას გარდა, წმ. გიორგი მთაწმინდელის ზატიკში (**Ath. 34**), ამაღლების დღესასწაულის ცისკრის განგებაში ამგვარ მინაწერს ვხვდებით: *„წმიდანო მამანო, ამა გალობათა უთქმელობასა, რომელ* ***თჳთად*** *თქუათ, იგიცა სჯობს“* (**150r**). მინაწერი გაკეთებულია ცისკრის კანონის დასაწყისში. კანონი ამგვარად იწყება: *„სხუანი გალობანი მისვე დღისანი. უგალობდითსა. ჴმაჲ დ. ამაღლდეს ბრძანებითა ღმრთისაჲთა...“.*

საყურადღებოა, რომ მოხმობილ მაგალითში საქმე ეხება არა სტიქარონთა, არამედ გალობათა ძლისპირებს. კვლევის ამ ეტაპზე, ჩვენ მიერ გამოყენებული ხელნაწერების ფარგლებში ეს არის ერთადერთი შემთხვევა, როდესაც ცისკრის ცხრაოდიანი კანონის დასდებლებისთვის არსებობს მითითება ***«თჳთის»*** ჰანგის გამოყენების შესახებ. ამასთან, აღსანიშნავია, რომ წმ. გიორგი მთაწმინდელის ზატიკში წარმოდგენილი ***«უგალობდითსას»*** ძლისპირი **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებშიცაა მოღწეული (იხ. ხელნაწ. **Q 684, 77r**).

საინტერესოა **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში მოცემული მითითებებიც. მაგალითად, სტიქარონთა ძლისპირებს ***«ხისა მიერ ადამ»***, ***«ყოველი სასოება»*** და ***«ნათელი ნათლისაგან»*** **Q 684**-ში ეწოდება „თვითხმოვანი დასდებელი“ (იხ. ხელნაწ. **Q 684, 4v-7v**). ჩვენ მიერ გამოყენებულ შუა საუკუნეების ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ კრებულებში ხსენებული სამი ძლისპირიდან ორს (***«ხისა მიერ ადამ»***, ***«ყოველი სასოება»***) მსგავსი მინაწერი არ ახლავს. ***«ხისა მიერ ადამ»*** და ***«ყოველი სასოება»*** ბერძნული წყაროების მიხედვით სტიქარონთა ძლისპირებს (ბერძ. αὐτόμελον) მიეკუთვნება[1].

რაც შეეხება სტიქარონთა ძლისპირს ***«ნათელი ნათლისაგან»,*** მას წმ. გიორგი მთაწმინდელის თვენის სტიქარონ-წარდგომათა ავტოგრაფულ ნუსხაში, **Ath. 57**-ში (**XI**), არ აქვს მითითება **თჳთი** (**107r**), ესე იგი, უძლისპიროდაა წარმოდგენილი, ხოლო თვენის შემცველ ერთ-ერთ ნუსხაში, **Jer. 91**-ში (**XIII-XIV**), ახლავს მითითება **თჳთი** (იხ. **298r**)[2]. საყურადღებოა, რომ ბერძნულ თვენში ეს საგალობელი თვითავაჯ (ბერძ. ἰδιόμελον) დასდებელთა ჯგუფს მიეკუთვნება[3].

---

1 *«ხისა მიერ ადამ» (ბერძ. Διὰ ξύλου ὁ Ἀδάμ) იხ. ΠΡΟΣΟΜΟΙΑ, ΑΥΤΟΜΕΛΑ ΚΑΙ ΕΙΡΜΟΙ ΚΑΤ' ΗΧΟΝ: Ἦχος δ', Διὰ ξύλου ὁ Ἀδάμ.*

*«ყოველი სასოება» (ბერძ. Ὅλην ἀποθέμενοι) იხ. ΜΗΝΟΣ ΝΟΕΜΒΡΙΟΥ 1: Εἰς τό, Κύριε ἐκέκραξα, Στιχηρὰ τῶν Ἁγίων Ἀναργύρων.*

2 *ხსენებული ძლისპირი ყოველგვარი მითითების გარეშე აგრეთვე შემდეგ ხელნაწერებშია მოცემული:* ***Ath. 65, 62r; Jer. 53, 235v; Krakov 1919, 54.***

3 *«ნათელი ნათლისაგან» (ბერძ. Φῶς ἐκ φωτός) იხ. ΜΗΝΟΣ ΙΑΝΟΥΑΡΙΟΥ 7: Εἰς τοὺς Αἴνους, Στιχηρὰ Ἰδιόμελα.*

ჩვენ მიერ დამოწმებული მაგალითები, უმთავრესად, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** პირველი და მეორე ხმის დასდებლებიდან იყო მოხმობილი, რადგან წინამდებარე პუბლიკაციაში მხოლოდ ამ ორი ხმის მასალას წარმოვადგენთ. ანალოგიური ვითარებაა დანარჩენ ხმებშიც, რომელთა შესახებ ჩვენი დაკვირვების შედეგებს „ჰიმნოგრაფიული კრებულის" მომდევნო ტომებში ავსახავთ.

## სტიქარონ-წარდგომათა ორი განსხვავებული რედაქციის შესახებ

წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის შემცველ მრავალ ხელნაწერში სტიქარონ-წარდგომათა კრებულის მასალაა მოთავსებული, რომელიც ავტოგრაფში (Ath. 45) არ გვხვდება. როგორც ზემოთ განვიხილეთ, სტიქარონ-წარდგომათა კრებული მთაწმინდელ მამას ვრცელ პარაკლიტონამდე შეუდგენია. ის ამ კრებულს **მცირე წიგნს** უწოდებს. ამ ნაშრომის ავტოგრაფისეული ნუსხა დაკარგულია, თუმცა მასში დაცული მასალა პარაკლიტონის სხვადასხვა ხელნაწერმა შემოგვინახა, რომლებიც წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონს წარმოადგენს. ამ ხელნაწერებში დაცული სტიქარონ-წარდგომათა მასალის კვლევამ და ურთიერთშედარებამ გამოავლინა, რომ არსებობს ერთმანეთისგან მკვეთრად განსხვავებული ორი რედაქცია.

გიორგი მცირის ჰაგიოგრაფიულმა ნაშრომმა „ცხორებაჲ და მოქალაქობაჲ წმიდისა და ნეტარისა მამისა ჩუენისა გიორგი მთაწმიდელისაჲ" დაადასტურა, რომ ორივე რედაქცია თავად წმ. გიორგი მთაწმინდელის ინიციატივა უნდა იყოს. ამის შესახებ ცხოვრებაში წერია: *„კაცმან ამან საკჳრველმან ... თარგმნა უკუე ... სტიქარონნი სამარადისონი, თჳთავაჯნი უძლისპირონი, ვითარცა არიან ბერძულად, კუალად იგივე სტიქარონნი ძლისპირთა ქუეშე, რომელთა შინა სხუაჲ მრავალი კეთილი სწერია"*[1] (ჰაგიოგრაფიული ძეგლები 2008: 526).

მოხმობილი მითითებიდან ნათელია, რომ ორი რედაქციის არსებობის მიზეზი საგალობელთა მუსიკალურმა მხარემ განაპირობა. თავდაპირველად ბერძნული თვითავაჯი სტიქარონები გიორგი მთაწმინდელის მიერ დედნის შესაბამისად ითარგმნა (*თჳთავაჯნი უძლისპირონი, ვითარცა არიან ბერძულად*), ხოლო შემდგომ იგივე თვითავაჯი სტიქარონები გარკვეულ ძლისპირს დაუქვემდებარა (*იგივე სტიქარონნი ძლისპირთა ქუეშე*).

---

**1** *შდრ. თარგმანი თანამედროვე ქართულ ენაზე: „[ამ საკვირველმა კაცმა] თარგმნა ... სტიქარონნი სამარადისონი, უძლისპირონი და თვითავაჯნი, ისე, როგორც ბერძნულად არიან; და იგივე სტიქარონები ძლისპირთა ქვეშ, რომელშიც სხვა მრავალი კეთილი რამ სწერია" (ქართული ჰაგიოგრაფიული ძეგლები 2008: 527).*

იმავე მოვლენასთან გვაქვს საქმე დიდი პარასკევის ცისკრის განგებაში[1]. საგალობლები, რომლებიც „*ბერძულად თჳთავაჯნია*“, მთაწმინდელი მამის მიერ თავდაპირველად ითარგმნა „*უძლისპიროდ*“, თუმცა შემდგომ მის მიერვე იქნა დაწუნებული (*უძლისპიროდ გუეთარგმნნეს და უგემურად მოჰვიდოდა*). უძლისპიროდ თარგმნილ საგალობლებს ჰიმნოგრაფი თავიდან თარგმნის „*ძლისპირსა ზედა, რაჲცა ძლისპირი მოუვიდოდის*“.

ორივე მაგალითის შემთხვევაში მეორე რედაქციის შექმნის აუცილებლობა მხოლოდ იმ სტიქარონებს შეეხო, რომლებიც ბერძნულში თვითავაჯნია და ქართულადაც **თჳთად** ითარგმნა.

წმ. გიორგი მთაწმინდელის მთარგმნელობითი პრინციპი რომ ამგვარი შემოქმედებითობით გამოირჩეოდა, ამის შესახებ თვით აღნიშნავს იანვარ-თებერვლის თვენის ანდერძში, სადაც წმინდა მამა ამბობს: „*და ნუ, თუ ვინ ჰბერძნობდეთ რაჲმე და ზოგთა გალობათა ჴმასა ეძიებდეთ, რეცათუ ბერძულად არა მას ჴმასა იყვნენ, ნუ ეძიებ! მე ზოგნი გალობანი, რომელი ჴმაჲ მინდა, მასზ[ედ] მითარგმნია, მაგრა სიტყუაჲ, თუ ოდენ ჳერ-იყო და მოჰვიდოდა, სიტყუანი იგივე არიან, ვითა ბერძულსა იყვნეს*“ (ხელნაწ. Ath. 65, 2r).

იქიდან გამომდინარე, რომ სტიქარონ-წარდგომათა კრებულის ავტოგრაფისეულ ნუსხას ჩვენამდე არ მოუღწევია, ვერ ხერხდება საბოლოო დასკვნის გაკეთება, კერძოდ: ეკუთვნის თუ არა წმ. გიორგი მთაწმინდელს ორივე რედაქციის ყველა საგალობელი. მით უმეტეს, როდესაც სხვაობანი უკლებლივ ყველა საგალობელს როდი ეხება, არამედ მხოლოდ სტიქარონ-წარდგომათა გარკვეულ ნაწილს. ამ საკითხის გარკვევას ხელს უშლის ის ფაქტიც, რომ ყველა ნუსხა, უმნიშვნელო გამონაკლისის გარდა, ზედმიწევნით ითვალისწინებს Ath. 45-ის მასალას, რაც იმას ადასტურებს, რომ ისინი წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციას ეყრდნობიან. აქედან გამომდინარე, საფიქრებელია, რომ ამ ხელნაწერთა გადამწერები იმავეს მოიმოქმედებდნენ მთაწმინდელი მამის მიერ შედგენილ სტიქარონ-წარდგომათა კრებულთან დაკავშირებითაც და უთუოდ მას მიიჩნევდნენ ავთენტურ ნუსხად.

ვინაიდან წინამდებარე პუბლიკაციაში მხოლოდ **«*უფალო-ღაღადყავსს*»** დასდებლებია წარმოდგენილი, ჩვენ ამ თავში მხოლოდ ხსენებული ჟანრობრივი ჯგუფის სტიქარონებს მიმოვიხილავთ. არსებობს ისეთი ხელნაწერები, რომლებიც სტიქარონ-წარდგომათა კრებულის გარკვეულ მასალას შეიცავს, მაგრამ აკლია ხსენებულ კრებულში შესული კვირადღის **«*უფალო-ღაღადყავსს*»** დასდებლები, რის გამოც ჩვენ ამგვარ ხელნაწერებს ამ საკითხის განხილვისას ვერ დავიმოწმებთ. აქ განვიხილავთ იმ ხელნაწერებს, რომლებშიც

**1** *ციტატა სრულად იხ.: წინამდებარე პუბლიკაცია, გვ. 162.*

ოთხი ძირითადი ხმის (ჴმაჲ ა, ჴმაჲ ბ, ჴმაჲ გ, ჴმაჲ დ) მასალაა მოთავსებული (ზოგიერთი მათგანი რვავე ხმას შეიცავს). გამოიყო სტიქარონ-წარდგომათა რედაქციების შემცველ ნუსხათა ერთმანეთისაგან განსხვავებული ორი ჯგუფი. ეს ხელნაწერებია:

**A ჯგუფი**: **C (Sin. 96), K (Sin. 69), M (Sin. 77), N (Ath. 26).**

**B ჯგუფი**: **E (Jer. 119), G (Ath. 47), U (Jer. 41), V** (ახალც. **163).**

მოვიყვანთ რამდენიმე მაგალითს:

პირველი ხმის კვირადღის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებელი ***«ჴორცითა ნებსით თჳსით»:***

**K (Sin. 69, 1r), M (Sin. 77, 45v), N (Ath. 26, 2r)** ნუსხები (ძლისპირი მითითებული არაა)

*„ჴორცითა ნებსით თჳსით[1] • ჯუარცუმულსა ჩუენთჳს, • ვნებულსა და დაფ-ლულსა • და აღდგომილსა მკუდრეთით • უგალობდეთ და ვიტყოდით[2]: • და-ამტკიცე მართლმადიდებლობით • ეკლესიაჲ შენი, ქრისტე, • და მშჳდობა ყავ ცხორებისათჳს ჩუენისა, • ვითარცა სახიერ ხარ და კაცთმოყუარე“.*

**G (Ath. 47, 3r), U (Jer. 41, 6r), V** (ახალც. **163, 6v)** ნუსხები (მითითებულია ძლისპირი ***«შენ, სიტყუაჲ»***)

*„**ჩუენთჳს ჯუარცუმულსა**[3] **ჴორცითა**[4] • **ნებსით** და[5] დაფლულსა • და აღდგომილსა მკუდრეთით • უგალობდეთ და **ვჰმობდეთ: • ეკლესიაჲ შენი • დაამტკიცე • მართლმადიდებლობით**, ქრისტე, • და მშჳდობა ყავ ცხორებისათჳს ჩუენისა[6], ვითარცა • სახიერ ხარ და კაცთმოყუარე“.*

მეორე ხმის კვირადღის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებელი ***«პირველსაუკუნეთა მამისაგან»:***

**K (Sin. 69, 2v), M (Sin. 77, 150r), N (Ath. 26, 15v)** ნუსხები (ძლისპირი მითითებული არაა)

*„პირველსაუკუნეთა მამისაგან შობილსა • ღმრთისა სიტყუასა, განჴორციელებულსა • ქალწულისა მარიამისგან, • მოვედით, თაყუანის-ვსცეთ, • რამეთუ ჯუარისა თავსმდებელი საფლავად მიეცა, • ვითარცა თჳთ ინება • და, აღდგა რაჲ მკუდრეთით, • მაცხოვნა მე[7], შეცთომილი კაცი“.*

**G (Ath. 47, 81r), U (Jer. 41, 36r), V** (ახალც. **163, 70r)** ნუსხები (აქაც ძლისპირი მითითებული არაა, გვაქვს მითითება **თჳთი** და **„ესე ძუელებურად“**)

---

**1** თჳსით – M
**2** ვიტყოდეთ N
**3** ჯუარსცუმულსა G
**4** ჴორცითა + და U
**5** და – V
**6** ~ცხორებისა ჩუენისათჳს V
**7** მე – M

*„პირველსაუკუნეთა მამისაგან* ***შობილმან*** *•* ***სიტყუამან ღმრთისამან ჴორცნი შეისხნა*** *ქალწულისა მარიამისაგან, •* ***ჯუარცუმაჲ თავს-იდვა****, საფლავად* ***შევიდა****, • ვითარცა თჳთ* ***უნდა*** *და აღდგა მკუდრეთით •* ***და*** *მაცხოვნა მე, შეცთომილი კაცი“.*

მოყვანილი მაგალითებიდან ნათლად იკვეთება ის განსხვავებანი, რაც ორივე რედაქციას ახასიათებს. როგორც ზემოთ უკვე აღვნიშნეთ, ამ განსხვავებების მიზეზი საგალობელთა მუსიკალურმა მხარემ განაპირობა.

რაც შეეხება წმ. გიორგი მთაწმინდელის ვრცელ პარაკლიტონს, ამ კრებულში ძირითადი მასალის შემდეგ მოცემულია სტიქარონ-წარდგომათა მცირე ნაწილი, რომელთა შესახებ წმინდა მამა მიუთითებს: *„სტიქარონნი და წარდგომანი ბერძულთა სამარადისოთანი, რომელ უკუანაჲს ვპოენ, ესერა დაგჳწერიან ნებითა ღმრთისაჲთა“* (ხელნაწ. **Ath. 45, 258r)**.

შენიშვნა ცხადყოფს, რომ სტიქარონ-წარდგომათა მასალა, რომელზეც წმინდა მამა მიუთითებს, მანამდე არ იყო თარგმნილი. შესაბამისად, ისინი არ იქნებოდა ასახული მცირე კრებულში. აქედან გამომდინარე, საინტერესოა ამ კუთხით ზემოხსენებულ ხელნაწერებზე დაკვირვება, რომლებიც სტიქარონ-წარდგომათა მასალას როგორც მცირე კრებულიდან, ისე ვრცელი პარაკლიტონიდან შეიცავს. ამ ხელნაწერებს შორის გამოიკვეთა რამდენიმე, რომელთა რედაქციაც, ზოგიერთ შემთხვევაში, წმ. გიორგი მთაწმინდელის ვრცელ პარაკლიტონში შესულ სტიქარონ-წარდგომათა მასალას არ თანხვდება და განსხვავებულ წაკითხვას იძლევა. ეს ხელნაწერებია: **E (Jer. 119), G (Ath. 47), U (Jer. 41)** და **V** (ახალც. **163)**.

რამდენიმე მაგალითს მოვიყვანთ:

პირველი ხმის სტიქარონი ***«კაცთმოყუარე სამებაჲ»:***

**A (Ath. 45, 258v)** (ძლისპირი მითითებული არაა)

*„კაცთმოყუარე სამებაჲ • ერთსა მას წმიდისა სამებისასა, • ცხორებისათჳს ჩუენისა განკაცებულსა, • ყოვლითურთ ეზიარა ნებითა და განზრახვითა და ჯერჩინებითა, • რაჲთა იზიაროს დიდებასა თჳსსა კაცობრივი სიგლახაკე, • რომლისა მიერ მარტივი იესუ შეიორკეცა გამოუთქუმელად და სიორძილე ჟამიერი მიიღო დაუსაბამომან • და იქმნა სწორ ჩუენდა ბუნებითა შეუცვალებელად და შეურევნელად თჳსისა სიმტკიცისაგან. • მისსა მიმართ ჴმა-ვყოთ: • ღმერთო, რომელი განჰკაცენ დედისაგან ქალწულისა, • შეიწყალენ და აცხოვნენ სულნი ჩუენნი“.*

**E (Jer. 119, 67r), G (Ath. 47, 76r)** და **U (Jer. 41, 19v)** (მითითებულია ძლისპირი ***«სასწაულთა მოქმედი»***)

*კაცთმოყუარე სამებაჲ ერთსა მას • წმიდისა სამებისასა,* ***ქრისტეს****, • ცხორებისათჳს ჩუენისა • განკაცებულსა, ეზიარა • ნებითა და განზრახვითა • და ჯერჩინებითა* ***ყოვლითურთ****, რაჲთა იზიაროს • დიდებასა თჳსსა კაცობრივი • სიგლახაკე,*

***რომლისათჳს*** • *მარტივი იესუ შეიორკეცა გამოუთქუმელად • და სიორძილე ჟამი-ერი* ***მიიღო*** • ***და*** *იქმნა სწორ*[1] *ჩუენდა ბუნებითა* ***უცვალებელად***, • ***ღმერთი***, *რომე-ლი* ***იშევ ქალწულისაგან***, • *შეიწყალენ*[2] *და აცხოვნენ სულნი ჩუენნი.*

მეორე ხმის სტიქარონი ***«იხარებს გუნდი მოწამეთაჲ»:***

**A (Ath. 45, 259v)** (ძლისპირი მითითებული არაა)

*იხარებს გუნდი მოწამეთაჲ უკუნისამდე, • რამეთუ სასუფეველი ცათაჲ დაიმკჳდ-რეს • და მიწამან, რომელმან სისხლნი მათნი შეიწყნარნა, • სული სურნელებისაჲ აღმოუტევა, • მონად ქრისტესა გამოჩნდეს • და საუკუნოჲ ცხორებაჲ დაიმკჳდრეს.*

**E (Jer. 119, 139r), G (Ath. 47, 139v), U (Jer. 41, 41r)** და **V** (ახალც. **163, 121v)** (მითითებულია ძლისპირი ***«მამისაგან»***)

*იხარებს* ***და იშუებს*** *გუნდი* ***მარტჳლთაჲ*** • *უკუნისამდე, რამეთუ სასუფეველი • ცათაჲ დაიმკჳდრეს და მიწამან, რომელმან•–****იგი*** *სისხლნი მათნი*[3] *შეიწყნარნა, • სული სურნელებისაჲ*[4] *აღმოუტევა,* • ***ეჰა სამგზის სანატრელთა მათ***, • ***რამეთუ ჭეშმარიტად*** *მონად ქრისტესა • გამოჩნდეს და საუკუნოჲ ცხორებაჲ დაიმკჳდრეს*[5].

აქ მოხმობილი დასდებლების საფუძველზე ვასკვნით, რომ განსხვავებული რედაქცია განსხვავებული ჰანგის გამო არის შექმნილი თვითონ წმინდა მამის მიერ. ჩვენს წინამდებარე პუბლიკაციაში ასახულია მხოლოდ ერთი რედაქციის მონაცემები, რომელიც დაცულია **C (Sin. 96), K (Sin. 69), M (Sin. 77)** და **N (Ath. 26)** ნუსხებში, სქოლიოებში კი ვარსკვლავით გატანილი გვაქვს ის შემთხვევები, როდესაც სტიქარონს მეორე რედაქციაც აქვს. აქვე აღვნიშნავთ, რომ მეორე რედაქციის სტიქარონები სანოტო დანართითურთ „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ სხვა ტომებში იქნება გამოქვეყნებული.

თანამედროვე პრაქტიკაში დანერგილი ანტონ კათალიკოსის რედაქციის პარაკლიტონში მოცემული სტიქარონ-წარდგომები ჩვენ მიერ დასახელებული პირველი რედაქციისაა, ესე იგი, იმ სტიქარონ-წარდგომების მსგავსია, რომლებიც **C (Sin. 96), K (Sin. 69), M (Sin. 77)** და **N (Ath. 26)** ნუსხებშია მოცემული.

**1** სწორ] მსგავს **U**

**2** შეგჳწყალენ **U**

**3** მათნი] თქუენნი **U**

**4** სულნელებისაჲ **GU**

**5** დაჲმკჳდრეს **G**

# წმ. თეოფანე გამომეტყველის მიერ შედგენილ ღვთისმშობლის სტიქარონთა შესახებ

წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ ვრცელ პარაკლიტონზე დართულ ანდერძში არსებობს ცალკე მითითება წმინდა თეოფანე გამომეტყველის[1] მიერ შედგენილი ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების შესახებ: „და *რაჟამს დაასრულნეს ესრე სახედ, მერმე შეუდგინნეს* ***წმიდისა ღმრთისმშობელისა დასდებელნი*** *უფალო-ღაღადყავსა რვათავე ჴმათა ზედა კჳრაჲსძალთაგან*[2] *კიდე ყოველთა მწუხრთა თჳთოწყვილნი* ***წმიდისა თეოფანეს თქუმულნი***“ (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 23).

ეს საგალობლები ავტოგრაფში **(Ath. 45)** არ გვხვდება, რადგანაც ისინი სტიქარონ-წარდგომათა კრებულის მასალას წარმოადგენს. გადამწერებს, რომლებმაც მცირე კრებულისა და ახლად თარგმნილი ვრცელი პარაკლიტონის ჰიმნოგრაფიული მასალა ერთ წიგნად შემოკრიბეს, ვალდებულება ჰქონდათ, რომ წმ. თეოფანეს მიერ შედგენილი საგალობლები ანდერძის მითითების შესაბამისად განეთავსებინათ. ამ საკითხის გასარკვევად წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის შემცველი პარაკლიტონების სხვადასხვა ნუსხის შესწავლა მეტად საინტერესო აღმოჩნდა.

**B** ხელნაწერში **(A 93)** ეს საგალობლები მოცემულია **185v-196v**-ზე და შეიცავს **რვავე ხმას**. ამ ხელნაწერის მიხედვით ისინი მწუხრზე იგალობება და მათ ამგვარი მითითება აქვს: „*დასდებელნი წმიდისა ღმრთისმშობელისანი. კჳრიაკესა* ***მწუხრი***“. სხვა დღეების შემთხვევაშიც იმავე მითითებას ვხვდებით. აქ ხაზგასასმელია, რომ **B** ნუსხა **(A 93)** ხსენებული ღვთისმშობლის დასდებლების გალობას მწუხრზე განაჩინებს, ხოლო ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებად უნდა აღვიქვათ ეს საგალობლები თუ ***«საკუთრივ სტიქარონებად»*** – ამის თაობაზე კონკრეტულ მითითებას არ გვაძლევს.

**C** ხელნაწერში **(Sin. 96)** ზემონახსენებ ღვთისმშობლის საგალობელთა მხოლოდ **ერთი წყვილი** გვხვდება **(3v)** და მას ამგვარი მითითება აქვს: „*სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი*“. როგორც ვხედავთ, **C** ნუსხა **(Sin. 96)** წმ. თეოფანეს მიერ შედგენილ საგალობლებს ***«საკუთრივ სტიქარონებად»*** მოიხსენიებს.

**E** ხელნაწერი **(Jer. 119)** მხოლოდ **ოთხი ძირითადი ხმის** მასალას შეიცავს და მათ გალობას ცისკარზე განაწესებს, აქვს რა შემდეგი მითითება: ***«აღვიძსენითნი»*** **(მაგ., 14v)**.

---

**1** ***წმინდა თეოფანე გამომეტყველი*** – *ბიზანტიელი ჰიმნოგრაფი (VIII-IX ს.), მრავალი საგალობლის ავტორი.*

**2** ***კჳრაჲსძალი*** – *კვირადღის წინა საღამო.*

G ხელნაწერში (Ath. 47) მხოლოდ პირველი **ორი ხმის** მასალაა მოცემული და ამ დასდებელთა გალობა მწუხრზეა განწესებული, თუმცა B ხელნაწერის (A 93) მსგავსად, ამ ნუსხაშიც არ არის დაზუსტებული, ეს საგალობლები რომელ ჟანრობრივ ჯგუფს უნდა მივაკუთვნოთ – ***«უფალო-ღაღადყავსას»*** თუ ***«საკუთრივ სტიქარონს»***. G ხელნაწერის (Ath. 47) მითითება ხსენებულ საგალობლებზე ამგვარია: *„სტიქარონნი წმიდისა ღმრთისმშობლისანი ცჳ ჴმათა ზედა სავედრებელნი ყოველთა დღეთა თჳთო წყვილი კჳრაჲსძალთაგან კიდე თქუმულნი თეოფანესნი. კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ ა“* (15r). G ნუსხა (Ath. 47) მწუხრის ჰიმნოგრაფიულ მასალაში სტიქარონთა ყველა ჯგუფს იმოწმებს, მათ შორის ცისკრის ***«აქებდითსა ზედა»*** დასდებლებსაც, აქედან გამომდინარე, ამ ხელნაწერის მიხედვით რთულია გარკვევა, დასდებელთა კონკრეტული **წყვილი** რომელ ჟანრობრივ ჯგუფს განეკუთვნება.

H ნუსხაში (Sin. 67) ამ საგალობელთა **რვავე ხმაა** მოცემული და მათი შესრულება მწუხრზეა მითითებული. მათი სათაური ამგვარია: *„სტიქარონნი წმიდისა ღმრთისმშობლისანი სავედრებელნი ყოველთა დღეთა თჳთო წყვილი კჳრაჲსძალთაგან კიდე, თქუმულნი ნეტარისა თეოფანესნი. კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ ა“* (318r-330v). G (Ath. 47) და B (A 93) ნუსხის მსგავსად, ამ ხელნაწერშიც არ არის ხაზგასმა, თუ მწუხრის რომელ ნაწილში უნდა შესრულდეს ეს საგალობლები.

J ხელნაწერში (Add. Ms. 11282) მხოლოდ **ოთხი ძირითადი ხმის** მასალაა მოცემული. J ნუსხაც (Add. Ms. 11282) ამ დასდებლების შესრულებას მწუხრზე უთითებს, მაგრამ ჟანრობრივ ჯგუფს ისიც არ აკონკრეტებს: *„სტიქარონნი წმიდისა ღმრთისმშობლისანი კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ ა“* (220v).

M ხელნაწერში (Sin. 77) ამ საგალობელთა **რვავე ხმაა** მოცემული და მათი შესრულება ცისკარზეა მითითებული. მათ აწერია ***«აღვივსენითი»*** (მაგ., იხ. 50r).

N (Ath. 26) და O (Ath. 50) ხელნაწერების მიხედვით ამ საგალობლების შესრულება დაწესებულია ცისკრის განგებაში და მათ აწერია ***«აღვივსენითი»*** (მაგ., იხ. Ath. 26, 119r; Ath. 50, 2r).

U ხელნაწერში (Jer. 41) **რვავე ხმის** მასალაა მოცემული. ისინი ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების შემდეგაა განთავსებული და მწუხრის ***«სტიქარონებს»*** მიეკუთვნება. საყურადღებოა, რომ U ნუსხას (Jer. 41) **მესამე ხმაში**, სამშაბათ დღეს, აშიაზე აქვს მითითება – ***«აღვივსენითი»*** (72r).

ზემორე განხილული ხელნაწერების ანალიზის შედეგად სრულიად ნათლად გაირკვა, რომ წმ. თეოფანეს მიერ შედგენილი ყოვლადწმინდა ღვთისმშობლისადმი მიძღვნილი საგალობლები სხვადასხვა ხელნაწერის

მიხედვით სხვადასხვა ადგილას იგალობებოდა, კერძოდ, მწუხრისა და ცისკრის სხვადასხვა ჯგუფის სტიქარონზე: ***«უფალო-ღაღადყავსა»***, ***«საკუთრივ სტიქარონნი»*** და ***«აღვივსენითსა»***.

ჩვენ წმ. თეოფანეს მიერ შედგენილ ყოვლადწმინდა ღვთისმშობლისადმი მიძღვნილ საგალობლებს წმ. გიორგი მთაწმინდელის მითითების საფუძველზე ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებად წარმოვადგენთ. ამასთან, ზემოგანხილული ხელნაწერების კვალობაზე, ისინი შეიძლება ვიგალობოთ როგორც ***«საკუთრივ სტიქარონებად»***, ისე ***«აღვივსენითსას»*** დასდებლებად.

## ტექსტისათვის

წინამდებარე გამოცემაში წარმოდგენილია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონი – პირველი და მეორე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების კრიტიკული ტექსტი. კრიტიკულ ტექსტს ახლავს შესაბამისი კრიტიკული აპარატი, რომელშიც მითითებულია: 1. ხელნაწერთა ვარიანტები (აღნიშნულია არაბული ციფრებით). 2. კოლოფონები (აღნიშნულია ვარსკვლავებით). 3. გამომცემელთა შენიშვნები ტექსტთან დაკავშირებით (აღნიშნულია ვარსკვლავებით).

რვავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების კრიტიკული ტექსტის დასადგენად ჩვენ გამოვიყენეთ ოცდაორი ძველი ქართული ხელნაწერი[1], რომლებიც წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონს ან პარაკლიტონის საგალობელთა შემცველ რომელიმე სხვა ლიტურგიკულ კრებულს წარმოადგენს. ხელნაწერთა ჩვენ მიერ არჩეული ლიტერების ანბანური თანმიმდევრულობა ხელნაწერთა დათარიღებას არ ემთხვევა. ამის მიზეზი შემდეგში მდგომარეობს: აქ მოცემული ოცდაორი ხელნაწერი სამუშაო პროცესის სხვადასხვა ეტაპზე აღმოვაჩინეთ, რის გამოც ჯერ ჩვენს ხელთ არსებულ ხელნაწერებს მივაკუთვნეთ გარკვეული ლიტერები, შემდეგ კი – მომდევნო პერიოდში აღმოჩენილ ხელნაწერებს. მაგალითად, **Jer. 131**-ს, რომელიც **XI-XII** საუკუნეების ხელნაწერს წარმოადგენს, მივაკუთვნეთ **Q** ლიტერი და არა თანმიმდევრობით უფრო წინ მდგომი ლიტერი და ა. შ.

კრიტიკული ტექსტის დასადგენად გამოყენებული ხელნაწერების ლიტერებია:

**A – Ath. 45 (XI)**
**B – A 93 (1093 წ.)**
**C – Sin. 96 (XI)**
**D – Ath. 24 (1077 წ.)**
**E – Jer. 119 (XIII-XIV)**
**F – Jer. 123 (XII-XIII)**
**G – Ath. 47 (XII-XIII)**
**H – Sin. 67 (XIII)**
**I – Ath. 44 (XI)**
**J – Add. Ms. 11282 (XI)**
**K – Sin. 69 (XII-XIII)**
**L – Jer. 31 (XIII-XIV)**
**M – Sin. 77 (XIII-XIV)**
**N – Ath. 26 (XV-XVI)**
**O – Ath. 50 (XV-XVI)**
**P – სვან. 3 (XI ს.-ის II ნახევარი)**
**Q – Jer. 131 (XI-XII)**
**R – Sin. 82 (XIII)**
**S – Jer. 63 (1167 წ.)**
**T – Jer. 86 (XIII)**
**U – Jer. 41 (XIII-XV)**
**V – ახალც. 163 (XII-XIII)**

**1** *ხელნაწერთა აღწერილობისთვის გამოყენებული გვაქვს შემდეგი გამოცემები: ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა* ***1973****; სინური კოლექცია* ***1979****; სინური კოლექცია* ***1987****; ახალციხის მუზეუმის ხელნაწერთა აღწერილობა* ***1987****; ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა* ***2004****; ქართული ხელნაწერები რეგიონებში* ***2015****; ქართული ხელნაწერი წიგნი საზღვარგარეთ* ***2018; Barett 1973; Blake 1924; Blake (Fin) 1926.***

**1. A** ლიტერით აღნიშნული გვაქვს ათონური კოლექციის ხელნაწერი, **№45**. **Ath. 45** წარმოადგენს წმ. გიორგი მთაწმინდელის ავტოგრაფს, რომელიც, თავისთავად, **XI** საუკუნითაა დათარიღებული. გადაწერილია შავ მთაზე, სვიმეონ საკვირველთმოქმედის მონასტერში. შედგება 310 ფურცლისგან. როგორც აღვნიშნავს, ხელნაწერს ახლავს ვრცელი ანდერძი, რომელშიც მრავალი საყურადღებო მითითება არის მოცემული. ხელნაწერი **რვავე ხმის** ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებს შეიცავს და ყოველი დღისთვის განკუთვნილია რამდენიმე **წყვილი**. **წყვილები** ყველაზე დიდი რაოდენობით კვირადღეს არის მოცემული. აქვე აღვნიშნავთ, რომ ხელნაწერში დასმული პაგინაცია მითითებული გვაქვს **სტიქარონთა ლიტურგიკულ სქემებში**. აღნიშნული ეხება ყველა გამოყენებულ ხელნაწერს.

**2. B** ლიტერით აღნიშნული გვაქვს ხელნაწერთა ეროვნული ცენტრის **A** კოლექციის ხელნაწერი, **№93**. ის დათარიღებულია 1093 წლით. გადამწერი: ათანასე არვანდ-ყოფილი **(206r)**. ადგილი: ოპიზის ნათლისმცემლის მონასტერი **(206r-v)**. ხელნაწერს ახლავს ანდერძი, საიდანაც ირკვევა, რომ მისი დედანი იყო წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ შედგენილი პარაკლიტონი (ხელნაწ. **A 93, 206v**). **A 93**-ში მხოლოდ **პირველი ოთხი ხმის** მასალაა მოცემული.

**3. C** ლიტერით აღნიშნული გვაქვს სინური კოლექციის ხელნაწერი, **№96**. ეს ხელნაწერი **XI** საუკუნით თარიღდება. გადამწერი: იოანე ზარალამწმიდელი **(166v)**. გადაწერილია შავ მთაზე. შეწირულია სინას მთისთვის. მასში ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები შვიდეულის ყოველი დღისთვის მხოლოდ **პირველ ხმაშია** მოცემული, **მესამე** და **მეოთხე ხმაში** მარტოოდენ კვირადღის დასდებლები გვხვდება, ხოლო დანარჩენი ხმების ***«უფალო-ღაღადყავსას»*** მასალა მოცემული არაა.

**4. D** ლიტერით აღნიშნული გვაქვს ათონური კოლექციის ხელნაწერი, **№24**. ეს ნუსხა 1077 წლით თარიღდება. გადამწერი: კვირიკე დიაკონი. ხელნაწერი მხოლოდ **ოთხი გვერდითი ხმის**, ესე იგი, **მეხუთე-მერვე ხმების** მასალას შეიცავს.

**5. E** ლიტერით აღნიშნული გვაქვს იერუსალიმური კოლექციის ხელნაწერი, **№119**. ის **XIII-XIV** საუკუნეებს მიეკუთვნება. გადამწერი: ანონიმი, სიმეონი **(324v)**. ამ ხელნაწერში მხოლოდ **პირველი ოთხი ხმის** მასალაა მოცემული.

**6. F** ლიტერით აღნიშნული გვაქვს იერუსალიმური კოლექციის ხელნაწერი, **№123**. **Jer. 123** დათარიღებულია **XII-XIII** საუკუნეებით. ეს ნუსხა მხოლოდ **ოთხი გვერდითი ხმის** მასალას შეიცავს.

**7. G** ლიტერით აღვნიშნავთ ათონური კოლექციის ხელნაწერს, **№47**-ს. ეს ნუსხა **XII-XIII** საუკუნეებით თარიღდება. ის მხოლოდ **პირველი ორი ხმის** მასალას შეიცავს.

**8. H** ლიტერით აღვნიშნავთ სინური კოლექციის ხელნაწერს, №**67**-ს. ის **XIII** საუკუნითაა დათარიღებული. გადამწერი: ბასილი (**305v**). **Sin. 67 რვავე ხმის** მასალას შეიცავს.

**9. I** ლიტერით მითითებული გვაქვს ათონური კოლექციის ხელნაწერი, №**44**. **Ath. 44 XI** საუკუნით თარიღდება. შეიცავს **ოთხი გვერდითი ხმის** მასალას.

**10. J** ლიტერით აღნიშნული გვაქვს ბრიტანეთის ბიბლიოთეკის კოლექციის ხელნაწერი, **Add. Ms. 11282**. ეს ნუსხა **XI** საუკუნით თარიღდება. ხელნაწერის ანდერძი დაკარგულია. ყდაზე არსებობს ინგლისურენოვანი წარწერა, რომლის თანახმად წიგნი ნაყიდია 1837 წელს ალექსანდრიაში სომეხ მღვდელ კაზანჯის-გან. ეს კრებული **პირველი ოთხი ხმის** მასალას შეიცავს.

**11. K** ლიტერით აღვნიშნავთ სინური კოლექციის ხელნაწერს, №**69**-ს. ის **XII-XIII** საუკუნეებით თარიღდება. გადამწერი: იოსებ ხუცესმონაზონი (**150v**). ხელნაწერი გადაწერილია იერუსალიმში სინას მთის გიორგი მთავარმოწამის მონასტრისთვის (**150v**). ხელნაწერი წარმოადგენს სტიქარონ-წარდგომათა კრე-ბულს. მასში თავმოყრილია პარაკლიტონის და თვენის სტიქარონ-წარდგომე-ბი: პირველი 15 ფურცელი პარაკლიტონის მასალას შეიცავს, ხოლო დანარჩენი ფურცლები – თვენის მასალას. პარაკლიტონის მასალა **რვა ხმის** კვირადღის სტიქარონ-წარდგომებით შემოიფარგლება.

**12. L** ლიტერით აღნიშნული გვაქვს იერუსალიმური კოლექციის ხელნაწერი, №**31**. ის მიეკუთვნება **XIII-XIV** საუკუნეებს. ხელნაწერი ძალზე ხარვეზიანია და მრავალ გრამატიკულ შეცდომას შეიცავს. მასში მხოლოდ **პირველი ოთხი ხმის** მასალაა წარმოდგენილი. რობერტ ბლეიკი და ამერიკის კონგრესის ბიბლი-ოთეკა ხელნაწერს ზატიკად სახელდებენ, კერძოდ კი ამგვარად: *„დასდებელნი პასექისანი და ზატიკი“*[1]. ამგვარი დასკვნა შესაძლოა იმის საფუძველზეა გაკეთე-ბული, რომ ზატიკისა და პარაკლიტონის კვირადღის საგალობლები მაცხოვრის აღდგომისადმია მიძღვნილი. თუმცა, არ არის გამორიცხული, რომ „პასექის და-სდებლების“ ქვეშ რობერტ ბლეიკს პარაკლიტონიც ეგულისხმა.

**13. M** ლიტერით აღნიშნული გვაქვს სინური კოლექციის ხელნაწერი, №**77**. ის **XIII-XIV** საუკუნეებითაა დათარიღებული. **Sin. 77** წარმოადგენს წმ. გი-ორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის მცირე ფორმის საგალობლე-ბის – სტიქარონ-წარდგომათა კრებულს. ახასიათებს კვირა, შაბათი და სადაგი დღეების მკაცრად განსაზღვრული შედგენილობა, რაც თითქმის უცვლელად მეორდება ყველა ხმაში. ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები ამ ხელნაწერში მხოლოდ კვირადღეს არის მოცემული.

---

**1** *იხ. რობერტ ბლეიკი: „დასდებელნი აღდგომისანი* ***(chants pour Pàques) et le Pentekostarion“ (Blake 1924: 67);*** *ამერიკის კონგრესის ბიბლიოთეკა:* ***Georgian 31. Chants for Easter, Pentekostarion. 13th/14th cent. (Library of Congress: Georgian 31).***

**14. N** ლიტერით მითითებული გვაქვს ათონური კოლექციის ხელნაწერი, **№26**. **Ath. 26 XV-XVI** საუკუნეებით თარიღდება. გადაწერის ადგილია ათონის მთის ივერონის მონასტერი. კრებული გადაიწერა გრიგოლ დრელისძის დაკვეთით. ამ ხელნაწერში კვირადღის მასალა განცალკევებულია სადაგი დღეების მასალისგან. თავიდან **რვავე ხმის** კვირადღის მასალაა მოცემული. სადაგ დღეებს აკლია **მეორე ხმის** საგალობლები ხუთშაბათიდან შაბათის ჩათვლით (ოთხშაბათი დღის საგალობლებიდან მცირე ნაწილია მოღწეული), და მთლიანად – **მესამე** და **მეოთხე ხმის** სადაგი დღეების მასალა.

**15. O** ლიტერით მითითებული გვაქვს ათონური კოლექციის ხელნაწერი, **№50**. **Ath. 50 XV-XVI** საუკუნეებით თარიღდება. ის გადაწერილია **Ath. 26-**ის მეორე გადამწერის მიერ და წარმოადგენს მის ნაწილს. მასში მოღწეულია **მეორე, მესამე** და **მეოთხე ხმის** მასალა. მეორე ხმა იწყება ოთხშაბათი დღით (აღსანიშნავია, რომ სწორედ ამ დღეზე წყდება ტექსტი **Ath. 26-**ში). კვირადღის საგალობლები **Ath. 26-**შია დაცული და შესაბამისად ისინი **Ath. 50-**ში აღარ მეორდება.

**16. P** ლიტერით აღვნიშნავთ სვანეთის ისტორიულ-ეთნოგრაფიული მუზეუმის ხელნაწერს, **№3-ს (კ–19)**. ეს ხელნაწერი **XI** საუკუნის **II** ნახევრით თარიღდება. შეიცავს 261 ფურცელს. ნუსხაში რვავე ხმის მასალაა მოცემული. პარაკლიტონის ტექსტი იწყება სამშაბათი დღის პირველი ხმის ცისკრის გალობის (**«*ღაღადყავსას*»**) შემდეგი სიტყვებით: „და მომმადლე მდინარე • ცრემლთაჲ, რაჲთა განვიბანო სული ჩემი“.

**17. Q** ლიტერით მითითებული გვაქვს იერუსალიმური კოლექციის ხელნაწერი, **№131**. ეს ხელნაწერი თარიღდება **XI-XII** სს-ით. მასში **ოთხი გვერდითი ხმის** მასალაა წარმოდგენილი. რობერტ ბლეიკი, ამერიკის კონგრესის ბიბლიოთეკა და, სავარაუდოდ, მათ კვალობაზე კრებული „ქართული წიგნი საზღვარგარეთ“ ამ ხელნაწერს განსაზღვრავს, როგორც მარხვანს[1]. რის საფუძველზე არის გაკეთებული ამგვარი დასკვნა, ჩვენთვის უცნობია, მით უმეტეს, როდესაც ხელნაწერი პირდაპირ პარაკლიტონის საგალობლებით იწყება, კერძოდ, **პირველი გვერდითი ხმის «*მომიჴსენენით*»** (ხელნაწ. **Jer. 131, 1r**).

**18. R** ლიტერით მითითებული გვაქვს სინური კოლექციის ხელნაწერი, **№82. Sin. 82 XIII** საუკუნით თარიღდება. გადამწერი: გოდორაელი იოვანე დაყუდებული (**29r, 31v, 56v, 161r**). ხელნაწერი არ წარმოადგენს პარაკლიტონს. ეს არის ლიტურგიკული კრებული, რომელიც სხვადასხვა საღვთისმსახურო წეს-განგებას შეიცავს, მათ შორის, პარაკლიტონის ზოგიერთ კანონსაც.

**1** *იხ.* ***Blake (Fin) 1926: 138;*** *ქართული ხელნაწერი წიგნი საზღვარგარეთ* ***2018: 135;*** *ამერიკის კონგრესის ბიბლიოთეკა:* ***Georgian 131. Triodion. 11th/ 12th cent. 210 f. (Library of Congress: Georgian 131).***

**19.** S ლიტერით აღნიშნული გვაქვს იერუსალიმური კოლექციის ხელნაწერი, №**63**. ის დათარიღებულია 1167 წლით. გადამწერის ვინაობა და გადაწერის ადგილი არ არის ცნობილი. ხელნაწერი **ოთხი გვერდითი ხმის** მასალას შეიცავს.

**20.** T ლიტერით აღნიშნული გვაქვს იერუსალიმური კოლექციის ხელნაწერი, №**86**. ის **XIII** საუკუნით თარიღდება. გადაწერის ადგილი: ჯვრის მონასტერი. ხელნაწერი **ოთხი გვერდითი ხმის** მასალას შეიცავს.

**21.** U ლიტერით აღნიშნული გვაქვს იერუსალიმური კოლექციის ხელნაწერი, №**41**. ის **XIII-XV** საუკუნეებით თარიღდება. ხელნაწერი **რვავე ხმის** მასალას შეიცავს.

**22.** V ლიტერით აღნიშნული გვაქვს ახალციხის მუზეუმის კოლექციის ხელნაწერი, №**163**. ეს ნუსხა **XII-XIII** საუკუნეებით თარიღდება. ხელნაწერი **პირველი ოთხი ხმის** მასალას შეიცავს.

აქ ჩამოთვლილი ხელნაწერებიდან ***«უფალო-ღაღადყავსას»*** **პირველი ხმის** კრიტიკული ტექსტის დასადგენად **თხუთმეტი** ნუსხაა გამოყენებული:

**A (Ath. 45), B (A 93), C (Sin. 96), E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), K (Sin. 69), L (Jer. 31), M (Sin. 77), N (Ath. 26), P (სვან. 3), R (Sin. 82), U (Jer. 41), V (ახალც. 163);**

ხოლო **მეორე ხმის** დასადგენად – **თოთხმეტი**:

**A (Ath. 45), B (A 93), E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), K (Sin. 69), L (Jer. 31), M (Sin. 77), N (Ath. 26), O (Ath. 50), P (სვან. 3), U (Jer. 41), V (ახალც. 163).**

საგანგებოდ გვინდა აღვნიშნოთ შემდეგი ფაქტი: წინამდებარე პუბლიკაციაში ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების კვლევასთან დაკავშირებით დამატებით გამოყენებული გვაქვს ექვსი ხელნაწერი და ორი ბეჭდური გამოცემა, რომელთა ტექსტოლოგიური ანალიზი არ შეიცავდა რაიმე საინტერესო ვარიანტებს კრიტიკული ტექსტის დადგენის თვალსაზრისით, ამიტომ მათი ვარიანტები კრიტიკულ აპარატში ასახული არ არის. ეს ხელნაწერები საინტერესო იყო მხოლოდ დასდებლების ჟანრობრივი კუთვნილების დასადგენად. ექვს ხელნაწერსა და ორ ბეჭდურ გამოცემაში წარმოდგენილ დასდებელთა მონაცემები ჟანრობრივ კუთვნილებასთან დაკავშირებით ზედმიწევნით გვაქვს მითითებული ამავე პუბლიკაციაში, „სტიქარონთა დასდებლების ლიტურგიკულ სქემაში“. ამგვარი ნუსხები აღნიშნული გვაქვს პატარა ლიტერებით (**a, b, c** და ა.შ.). ეს ხელნაწერები შემდეგია:

**1.** a ლიტერით მითითებული გვაქვს ხელნაწერთა ეროვნული ცენტრის **A** კოლექციის ხელნაწერი, №**576**. ის **XII** საუკუნით თარიღდება. ნუსხაში მხოლოდ **პირველ ოთხი ხმის მასალა** არის ასახული.

**2.** b ლიტერით აღნიშნული გვაქვს ხელნაწერთა ეროვნული ცენტრის **A** კოლექციის ხელნაწერი, **№575**. ის **XIV** საუკუნით თარიღდება. გადამწერები: ავგაროზ ბანდაჲსძე **(154v, 155r, 186r)** და გიორგი თაბაური **(187r)**. ხელნაწერი **რვავე ხმის** მასალას შეიცავს.

**3.** c ლიტერით აღნიშნული გვაქვს ხელნაწერთა ეროვნული ცენტრის **A** კოლექციის ხელნაწერი, **№85**. ის **XIII** და **XVI** საუკუნითაა დათარიღებული. გადამწერები: ბასილი **(166r)**; გიორგი **(436v)**. ხელნაწერი წარმოადგენს საგალობელთა კრებულს, რომლის ერთ-ერთ ნაწილს შეადგენს პარაკლიტონი. ნუსხაში ძირითადად წარმოდგენილია **რვავე ხმის** კვირადღის მასალა, ხოლო იშვიათ შემთხვევაში – სადაგი დღის მასალა. პარაკლიტონი შემდეგ გვერდებზეა მოცემული: **387r-475v**.

**4.** d ლიტერით მითითებული გვაქვს ოქსფორდის ბოდლეს ბიბლიოთეკის ხელნაწერი, **Wardr. d. 1.** ეს ნუსხა **XI-XII** საუკუნეებით თარიღდება, შეიცავს მხოლოდ 68 ფურცელს. ხელნაწერი უორდროპმა შეიძინა 1909 წელს, ლაიფციგში. უორდროპების კოლექციის ხელნაწერთა აღწერილობა **"Catalogue of the Wardrop Collection and of other Georgian books and manuscripts in the Bodleian Library"** და, სავარაუდოდ, მათ კვალობაზე, კრებული „ქართული წიგნი საზღვარგარეთ" ამ ხელნაწერს განსაზღვრავს, როგორც ჟამნს[1], რაც მცდარი მონაცემია. ხელნაწერი წარმოადგენს პარაკლიტონს. მასალა იწყება **მეორე ხმის** ოთხშაბათი დღის მწუხრის სტიქარონებით და მთავრდება **მეოთხე ხმის** ოთხშაბათი დღის ცისკრის პირველი ოდით – ***«ზღვსა მის მეწამულისა»***.

**5.** e ლიტერით აღნიშნული გვაქვს სვანეთის ისტორიულ-ეთნოგრაფიული მუზეუმის ხელნაწერი, **№1750 (კ–76)**. პარაკლიტონი **XII** საუკუნითაა დათარიღებული. წიგნი ინახებოდა მესტიის რაიონის სოფელ კალას წმ. კვირიკესა და ივლიტას ტაძარში. ხელნაწერი მოიცავს **რვავე ხმის** მასალას. საგალობლები განსხვავებული თანმიმდევრობითაა დალაგებული: თავიდან მოცემულია სტიქარონ-წარდგომათა კრებულის მასალა **(2r-67r)**, ხოლო შემდეგ – ცისკრის გალობანი, ესე იგი, ვრცელი პარაკლიტონის მასალა **(67r-270v)**; წიგნის ბოლო ნაწილში სხვადასხვა განგების საგალობლებთან ერთად მოცემულია სადაგი დღის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** სტიქარონების **(292v-306v)** ექვსი ხმის მასალა **(ხმები ა – ბ გუერდი)** და ღვთისმშობლის სტიქარონები **(319v-329v)**.

**6.** f ლიტერით აღნიშნული გვაქვს სვანეთის ისტორიულ-ეთნოგრაფიული მუზეუმის ხელნაწერი, **№494 (კ–65)**. პარაკლიტონი **XII-XIII** საუკუნითაა დათარიღებული. ცნობილია, როგორც „წვირმის ოქტოიხოსი", რადგანაც სოფელ წვირმში ინახებოდა. შეიცავს 110 ფურცელს. ხელნაწერი ძალზე დაზიანებული

---

**1** *იხ. Barrett 1973: 319; ქართული ხელნაწერი წიგნი საზღვარგარეთ 2018: 63.*

და ნაკლულია. ამ ხელნაწერში *«უფალო-ღაღადყავსას»* სტიქარონების მწირი რაოდენობაა შენარჩუნებული.

**7. j** ლიტერით აღნიშნული გვაქვს ვახტანგ **VI**-ის სტამბაში, **1720** წელს გამოცემული პარაკლიტონი. კრებული **რვავე ხმის** საგალობლებს შეიცავს.

**8. k** ლიტერით აღნიშნული გვაქვს ანტონ **I** კათალიკოსის რედაქციის პარაკლიტონის გამოცემა, რომელიც **XVIII** საუკუნეში განხორციელდა. ამ პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები ხშირ შემთხვევაში არ მიჰყვება წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციას. ძირითადად, ემთხვევა კვირადღის მასალა, ხოლო სადაგი დღეების მასალა განსხვავებულია. ამასთან, რვავე ხმის კვირადღის მასალის რაოდენობა ამ გამოცემაში საგრძნობლად შემოკლებულია და დაყვანილია ორ **წყვილამდე** (მსგავსადვეა ზოგიერთ ჩვენ მიერ გამოყენებულ ხელნაწერშიც, მაგალითად: **Ath. 26, Jer. 41** და სხვა). აღსანიშნავია, რომ წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* რომელიმე ერთი დასდებელი, რიგ შემთხვევაში, ანტონ **I** კათალიკოსის რედაქციის პარაკლიტონში სადაგი დღის *«საკუთრივ სტიქარონად»* და *«აღვივსენითსას»* დასდებლად გვხვდება (ძირითადად, შაბათი დღის განგებიდან).

კვირადღის თვითავაჯი სტიქარონების კრიტიკული ტექსტის დადგენისას ასევე გავითვალისწინეთ ბერძნული პარაკლიტონის ბეჭდური გამოცემის მონაცემები[1].

კრიტიკულ ტექსტში გამოყენებული გვაქვს შემდეგი პირობითი ნიშნები:

სიტყვის კლება: **–**

სიტყვის მატება: **+**

სიტყვის ჩანაცვლება: **]**

სიტყვების ადგილმდებარეობის გადანაცვლება: **~**

სიტყვების აღდგენა: **[ ]**

დასდებლის კლება: დასაწყისი სიტყვები, მრავალწერტილი, ბოლო სიტყვები და **–**

კოლოფონი: *****

ჩვენი კომენტარი: *****

რიტმული პუნქტუაციის ნიშანი (მუხლის ანუ სამუსიკო ფრაზის დასასრული): **• .**

კრიტიკულ ტექსტში ჩვენ მიერ დამოწმებულ ძლისპირთა ტექსტები ჩასმული გვაქვს ოთხკუთხედ კავებში (**[ ]**), დახრილი და განსხვავებული ფონტით. ამგვარადვე, ოთხკუთხედ კავებში (**[ ]**) გვაქვს ჩასმული ის ღვთისმშობლის დასდებლები, რომლებიც პარაკლიტონის ნუსხებში ინციპიტითაა მითითებული.

ასევე, დახრილი და განსხვავებული ფონტით აღნიშნული გვაქვს ის სტიქარონები, რომლებიც არ დასტურდება ხელნაწერ **Ath. 45**-ში. ისინი დამოწმებუ-

[1] *იხ. ΠΑΡΑΚΛΗΤΙΚΗ: ΚΥΡΙΑΚΗ Α' ΗΧΟΣ; ΠΑΡΑΚΛΗΤΙΚΗ: ΚΥΡΙΑΚΗ Β' ΗΧΟΣ.*

ლია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის სხვა ნუსხებიდან.

სქოლიოში არ ჩაგვაქვს შემდეგი ხელნაწერისეული სხვაობანი:

– **«უჳ»** კომპლექსი (ყველგან ვასწორებთ **«უე»**-თი);

– სიტყვა **«ქრისტე»** ზოგიერთ ხელნაწერში გვხვდება ფორმით **«ქრისტჳ»**. ჩვენ ყველგან ვტოვებთ ფორმას **«ქრისტე»**.

– **«ო»** და **«უ»** ბგერათა მონაცვლეობა;

– **«შ»** და **«ს»** ბგერათა მონაცვლეობა (ყველგან ვტოვებთ **«შ»** ბგერას) შემდეგ სიტყვებში და მათგან ნაწარმოებ სხვადასხვა ფორმაში: **შჯული, დამშჳდუალოჲ, დაშჯილი, სამშჯავრო, შეშთა, განშჯა.**

– **«ბ»** და **«ფ»** ბგერათა მონაცვლეობა სიტყვაში **«ნებსით»** (ყველგან ვტოვებთ ამ უკანასკნელ ფორმას – **«ნებსით»**).

– **«დ»** და **«ტ»** ბგერათა მონაცვლეობა სიტყვაში **«ღაღადყავს»** (ყველგან ვტოვებთ ამ უკანასკნელ ფორმას – **«ღაღადყავს»**).

დასათაურებაში ხშირია ფორმები **«ღმრთისმშობელისაჲ»** და **«ღმრთისმშობელისანი»**, რომელსაც ვუთითებთ ამგვარად: **«ღმრთისმშობლისაჲ»** და **«ღმრთისმშობლისანი»**.

სიტყვა **«აღდგა»** პარაკლიტონის შემცველ ხელნაწერებში შემდეგი ფორმებით გვხვდება: **ადგა, აღდგა, ასდგა, აღსდგა**, რომელთაგან ყველაზე ხშირია **«აღდგა»**. ჩვენ ყველგან ამ ფორმას ვტოვებთ, ხოლო განსხვავებულ ვარიანტებს სქოლიოში აღარ ვუთითებთ (*მსგავსადვე ვაკეთებთ ამ სიტყვის სხვა ფორმებთან მიმართებითაც*). იმავე წესით ვიქცევით სიტყვა **«აღდგომასთან»** მიმართებით და ყველგან, სქოლიოში ჩატანის გარეშე, ვუთითებთ ამგვარად: **«აღდგომა»**.

სიტყვა **«გამოშჩნდი»** სამი ფორმით გვხვდება: **გამოშჩნდი, გამოსჩნდი, გამოჩნდი**. ჩვენ ყველგან, სქოლიოში ჩატანის გარეშე, ვუთითებთ ამგვარად: **«გამოშჩნდი»**.

# სტიქარონთა ძლისპირების ტექსტების წყაროები

## ჴმაჲ ა-ბ

ძლისპირები, პარაკლიტონის ნუსხებში, უმეტესწილად, ინციპიტითაა მითითებული. ტექსტოლოგიურ ნაწილში ჩვენ ისინი სრული სახით მოგვყავს მხოლოდ იმ ადგილას, სადაც ძლისპირი პირველად არის მოცემული. რაც შეეხება ღვთისმშობლის დასდებლებს, თუ წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის შემცველ რომელიმე ნუსხაში ღვთისმშობლის დასდებელი სრული სახითაა მოცემული, ხოლო სხვა შემთხვევებში – ინციპიტით, ჩვენ მას ყველგან მთაწმინდელისეული რედაქციით ვიმოწმებთ. ღვთისმშობლის დასდებელთა ტექსტები ყველა ადგილას სრულად გვაქვს მოცემული, იმ შემთხვევაშიც, როდესაც ისინი მეორდება.

იმ ძლისპირთა ტექსტებს, რომლებიც ჩვენ მიერ გამოყენებულ პარაკლიტონთა ნუსხებში არ მოგვეპოვება, შემდეგი ხელნაწერებიდან ვიმოწმებთ: **Sin. 1, Sin. 3, Sin. 5, Sin. 13** და სხვა. წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირები და ღვთისმშობლის დასდებლები შემდეგი ხელნაწერებიდანაა[1] დამოწმებული (აქ მოგვყავს მხოლოდ **პირველი და მეორე ხმა**; ძლისპირები და ღვთისმშობლის დასდებლები, უმეტესწილად, წმ. გიორგი მთაწმინდელის ავტოგრაფულ ნუსხაში (**Ath. 45**) მოცემული თანმიმდევრობის მიხედვითაა დალაგებული):

### ჴმაჲ ა

***«შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ»* – Ath. 45, 39v; Ath. 31, 201r;**

***«ზეცისა განწესებულთა»* – Sin. 96, 38r; Ath. 47, 75r; Ath. 26, 120v;**

***«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი»* – Ath. 45, 9r;**

***«ქალწულო ღირსო»* – Ath. 45, 9r;**

***«იშევ ქალწულისაგან»* – Sin. 3, 1v;**

***«ქალწულსა უბიწოსა»* – Sin. 3, 1v;**

***«ქრისტე კაცთმოყუარე»* – Sin. 13, 249v;**

***«დავითის ძირთაგან»* – Jer. 41, 32r;**

***«ეჰა, დიდებულო საკჳრველო, რამეთუ მფლობელო»* – Sin. 5, 2v;**

***«ეჰა, დიდებულო საკჳრველო, რამეთუ ქალწულო»* – Sin. 5, 2v;**

***«წმინდანო მარტჳლნო»* – Ath. 45, 40r;**

---

**1** *ძლისპირი «**რაჟამს გარდამოჰჴსნა**» დამოწმებულია ბეჭდური გამოცემიდან: მარხვანი 2022: 1266-1267.*

«ღმრთისა სიტყჳსა დიდისა» – Jer. 41, 15v;

«ზეცისა საზრდელითა» – Sin. 65, 42v.

## ჴმაჲ ბ

«რომელი იშვა» – Ath. 45, 43r;

«ცოდვაჲ, რომელი აღმოაცენა ევა» – Ath. 47, 78v; Add. Ms. 11282, 58r;

«რომელი იქები ძალთაგან» – Sin. 3, 9r;

«საღმრთოჲთა გალობითა» – Sin. 3, 9r;

«მამისაგან შობილმან» – Sin. 3, 9r;

«გიხაროდენ, ქალწულო მარიამ» – Jer. 41, 45r;

«შენ, სიბრძნე» – Sin. 3, 9r;

«შენ, ყოვლადწმიდაო ქალწულო» – Jer. 41, 49r;

«რომელმანცა სიბრძნით დაჰბადა» – Ath. 45, 43v;

«შენ, ქალწულო, გნატრიან» – Ath. 45, 44r;

«ანგელოზთა დღეს» – Ath. 57, 69v; Ath. 31, 99v;

«მთაჲ საცნაური» – Sin. 1, 33v;

«ზეცით ქუეყანად მოხუედ» – Ath. 45, 44r;

«ქრისტეს დედაო» – Sin. 3, 9r;

«შენთჳს მოასწავებდეს» – Sin. 3, 9v;

«გიხაროდენ, განმაქარვებელო» – Ath. 45, 70v;

«რაჟამს გარდამოჰჴსნა» – მარხვანი 2022: 1266-1267;

«მოწყალე-ყავ შემოქმედი» – Ath. 45, 57r;

«სასოწარკუეთილმან ცხორებისათჳს» – Ath. 38, 298v;

«მდგომარე წინაშე ჯუარსა» – Ath. 45, 71r.

***დასდებელნი აღდგომისანი, უფალო-ღაღადყავსა[1], ჴმაჲ ა[2]. შენ, *სიტყუაჲ დაუ*[3]...**

*[შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ, • ზეცისა მეუფე, • თანასწორი მამისაჲ, • სიმდაბლით გარდამოჰჴედ • და ქალწულისაგან, • ვითარცა ყრმაჲ, • იშევ ჴსნისათჳს ჩუენისა, • ხოლო არა დააკლდი დიდებასა • მამისასა, ვითარცა ღმერთ ხარ].*

**ზ**ეცისა ძალნი შეძრწუნდეს, • რაჟამს გიხილეს შენ • ამაღლებული[4] ნებსით • ჯუარსა ზედა, მაცხოვარ, • და განკჳრვებულნი • ადიდებდეს • სულგრძელებასა მას შენსა, • ხოლო დედანი, რომელნი შენ შეგიდგეს, • გიგლოვდეს[5] შენ, თჳსსა უფალსა[6].

**ს**აფლავსა შენსა[7], მაცხოვარ, • დედანი[8]-** გეძიებდეს, • რომელთა-იგი აქუნდა • საკუმეველი სურნელი[9] • და ნელსაცხებელი, • რაჲთამცა სცხეს • საღმრთოთა[10] მათ ჴორცთა შენთა, • ხოლო ანგელოზი ნათლისაჲ[11] ეტყოდა მათ: • გიხაროდენ, აღდგა უფალი.

**ა**ღ-რაჲ-დეგ, შენ, ქრისტე, მკუდრეთით, • ვითარცა მძინარე, • ღმრთეებისა ძალითა, • გამოუჩნდი დედათა • მენელსაცხებლეთა • და ეტყოდე: • გიხაროდენ, ვსძლე[12] სიკუდილსა, • წარვედით და ახარეთ მოციქულთა, • რაჲთა მიხილონ გალილეას[13].

---

**1** უფალო-ღაღადყავსა – AH
**2** დასდებელნი აღდგომისანი, უფალო-ღაღადყავსა, ჴმაჲ ა – EV
**3** დაუ... – EHV, და... L
**4** აღმაღლებული G
**5** გეგლოვდეს G
**6** ზეცისა ძალნი ... თჳსსა უფალსა – V
**7** შენსა + ქრისტე V
**8** დადნი L
**9** სულნელი EGH
**10** საღმრთოთა] უხრწნელთა V
**11** ნათლისა L
**12** ვჰსძლე G
**13** გალილიას LV

* *«დასდებელნი აღდგომისანი»* ხუთი **წყვილი** *«უფალო-ღაღადყავსა» («შენ, სიტყუაჲ დაუ...», «ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი», «იშევ ქალწულისაგან», «ქრისტე კაცთმოყუარე, შენ მოხუედ», «ეჰა, დიდებულო საკჳ...»)* წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. ხუთივე **წყვილი** შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: G (Ath. 47), H (Sin. 67).

L ხელნაწერს (Jer. 31) აკლია ერთი **წყვილი** – *«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი».*

E ხელნაწერს (Jer. 119) აკლია ორი **წყვილი** – *«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი»* და *«იშევ ქალწულისაგან».*

V ხელნაწერს (ახალც. 163) აკლია სამი **წყვილი** – *«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი», «იშევ ქალწულისაგან»* და *«ეჰა, დიდებულო საკჳ...».*

J ხელნაწერში (Add. Ms. 11282) გვხვდება მხოლოდ ერთი **წყვილი** – *«ეჰა, დიდებულო საკჳ...»*, რადგანაც მას აკლია გვერდები. წყვილი იწყება დასდებლის – *«ტირილად განშჰადებულნი»* – შემდეგი მონაკვეთიდან: *«...დი • კარისა მისგან საფლავისა».*

** L ხელნაწერი (Jer. 31) გადამწერის მიერ დაშვებულ მრავალ უხეშ შეცდომას შეიცავს, რის გამოც ჩვენ ამ მექანიკურ შეცდომებს სქოლიოებში აღარ ვუთითებთ.

*ზეცისა განწესებულთა*[1]*...*

*[ზეცისა განწესებულთა • ძალთა სიქადულო • და ქუეყანისა კაცთა • შემწეო და მფარველო*[2]*, • უხრწნელო ქალწულო, • გუაცხოვნენ ჩუენ, • რომელნი შენდა მოვივლტით, • რამეთუ სასოჲ ჩუენი ხარი შენ ღმრთისა თანა, • ღმრთისმშობელო ყოვლადქებულო].*

**ᲡᲮᲣᲐᲜᲘ.**

**ჭ**ეშმარიტებაჲ • აღმოსცენდი[3] ქუეყანით • და ზეცით სიმართლე გამოშჩნდი • მამისა მიერ ნათლისა, ქრისტე, • მოძიებად ჩუენდა, • მსხდომარეთა ბნელსა შინა, • რაჲთა კუალად მაგნე სასუფეველსა[4].

**წ**არმართთა შორის • აჰმაღლდი ჯუარსა ზედა • და დაბრმეს ჰურიათა ერნი. • ხოლო წარმართთა აღგიარეს შენ • და აღდგომაჲ შენი • გამოუბრწყინვე მათ, მჴსნელო, • და იჴსნენ კერპთა მონებისაგან.

**ს**აფლავსა შინა • ახალსა დაიდევ[5] შენ, • ვითარცა მკუდარი, ქრისტე ღმერთო, • და მესამესა დღესა აღდეგ, • და მოციქულთა მათ • მწუხარეთა გამოუჩნდი • და აღდგომაჲ შენი ახარე, მჴსნელო.

**ა**ღდგომაჲ შენი • ანგელოზმან ახარა • მენელსაცხებლეთა მათ, ქრისტე, • და მიისწრაფდეს იგინი თხრობად • მოციქულთა თანა • აღდგომისათჳს შენისა, • რომლითა აღმავსენ სიხარულითა.

**ა**ღდეგ საფლავით, • მაცხოვარ, ღმრთეებითა • და იჴსენ ხისაგან ცთომილი, • პირველ დაბადებული ადამ, • და ბნელისა მყოფნი • ნათლად აღმოიყვანენ შენ • ღმრთეებისა ძალითა, კაცთმოყუარე.

**ქ**ალწულო ღირსო[6], • რომელმან გჳშევ ღმერთი, • დამბადებელი ყოველთაჲ • და მჴსნელი ადამეანთაჲ ქრისტე, • ნუ დასცხრები ოხად, • რომელნი შენდა მოვივლტით, • რაჲთა მოგუმადლოს ჩუენ დიდი წყალობაჲ[7].

**ᲡᲮᲣᲐᲜᲘ.** *იშევ ქალწულისაგან*[8-*]*...*

---

**1** ზეცისა განწესებულთა... – EGHV, განწესებულთა – L
**2** მფარველო] მეოხო GN
**3** აღმო... H
**4** აღმოსცენდი ... მაგნე სასუფეველსა – G, ქუეყანით ... მაგნე სასუფეველსა – H
**5** დაჲდევ A
**6** ღირ... G
**7** რომელმან ... დიდი წყალობაჲ – GH
**8** ქალწულისა... A, ქალწ... G, ქალწულ... H

* ძლისპირში «*იშევ ქალწულისაგან*», ერთი შეხედვით, შეიძლება წარმოჩნდეს აზრი იმის შესახებ, თითქოს ქალწულმა მაცხოვარი უხრწნელი ბუნებით შვა, რაც, რასაკვირველია, მცდარია. ძლისპირის წინამდებარე მონაკვეთი «*იშევ ქალწულისაგან, ქრისტე, ღმერთო ჩუენო, ბუნებაჲ უხრწნელი, შემოქმედი ცათაჲ ჴორცითა გამოგჳჩნდი*» გადმოსცემს დოგმატს იმის შესახებ, რომ „**ძე ღმერთი, რომელიც საუკუნეთა უწინარეს ჰგიეს უხრწნელი ბუნებით, უკანასკნელ დღეებში, მამისეულ წიაღთაგან განდგომის გარეშე, გარეშეუწერლად, უთესლოდ და მიუწვდომლად დამკვიდრდა წმინდა ქალწულის მუცელში (ისე, როგორც თვით იცის) და თავისსავე წინასაუკუნო ჰიპოსტასში თავის თავს შეუგვამოვნა ხორცი წმინდა ქალწულისაგან. ᲐᲠᲐᲗᲣ ᲐᲓᲐᲛᲘᲐᲜᲘᲡ**

*[იშევ ქალწულისაგან, • ქრისტე, ღმერთო ჩუენო, • ბუნებაჲ უხრწნელი, • შემოქმედი ცათაჲ • ჴორცითა გამოგჳჩნდი, • მაცხოვარი ჩუენ ყოველთაჲ, • ამისთჳს ნათესავი კაცთაჲ • გაქებს და გადიდებს შენ, • უფალო კაცთმოყუარე].*

**ქ**რისტესთა მათ ვნებათა • თაყუანის-ვსცემდეთ ჩუენ, • განწმედილნი სულითა, • აღმოცენებითა • სისხლითა მით გუერდისა • მისისა წმიდისაჲთა • კერპთმსახურებაჲ განიდევნა, • რაჟამს ვნებითა მიჴსნნა[1], • ვითარცა მოწყალე არს.

**შ**ეიმუსრნეს ძლიერად • სიკუდილისა ბჭენი, • რაჟამს შეხუედ, ქრისტე; • მოისპო საცთური • აღდგომითა შენითა • საფლავით, მაცხოვარო; • უღმრთოთა კრებული დაემჴუა; • სოფელი განანათლე, • მოწყალე, აღდგომითა.

**ს**აფლავად უფლისად[2] რაჲ • მენელსაცხებლენი • მიიწინეს[3] შიშით, • მწუხარედ ტიროდეს. • არამედ ანგელოზი • ნათლისაჲ ეტყოდა მათ[4]: • საფასე მოუკლებელი დღეს • აღდგომილ არს, ქრისტე, და • საფლავი ცალიერ[5] არს.

***ქალწულსა უბიწოსა[6]...***

*[ქალწულსა უბიწოსა, • რომელმან გჳშვა ჩუენ • ძჱ მამისა სწორი • და ეგო ქალწულად, • მორწმუნენი ვადიდებთ, • მეოხსა ჩუენ ყოველთასა, • განწმედილითა გულითა, • შემოკრებულნი ქებად • ეკლესიასა შინა].*

**სხუანი[7]. *ქრისტე კაცთმოყუარე[8], შენ მოხუედ[9]...***

*[ქრისტე კაცთმოყუარე, • შენ მოხუედ • ზეცით ქუეყანად ჴსნად ადამისა, • რომელი წარეწყმიდა ცთომასა მას მისსა • და დაცემულ იყო, • რაჲთა აღმოიყვანო ბნელისაგან ნათლად • და მიანიჭო • ყოველთა შენდობაჲ და დიდი წყალობაჲ, • რომელნი შენ • გალობასა შეგასხამთ].*

---

**დაცემამდელი მრთელი და უხრწნელი სხეული შეიმოსა მან, არამედ დასნეულებული, შეცვლილი სხეული მიიღო ღმერთმა-სიტყვამ, – ხრწნადი** (φθαρτόν), **წარმდინარე, შენივთიერებული...**“ (ამ საკითხთან დაკავშირებით ვრცლად იხ. შემდეგი პუბლიკაცია: ედიშერ ჭელიძე, „როგორი კაცობრივი სხეული მიიღო მაცხოვარმა – ადამის დაცემამდელი (ცოდვამდელი) თუ დაცემის (ცოდვის) შემდგომი?“ (შრომები 2016: 272-394); აგრეთვე იხ. იოანე დამასკელი 2019: 348-356).

დავძენთ, რომ ტერმინი ***„უხრწნელი“***, გარდა ბუნებისეული უხრწნადობისა, აღნიშნავს, აგრეთვე, სრულ უბიწოებას, ცოდვისგან სრულ შეურყვნელობას. ამ გაგებით არათუ მაცხოვარი კაცობრივად, არამედ წმინდანებიც და სიწმინდეებიც (მათ შორის, საღვთო ძღვენი ანუ მაცხოვრის ხორცი და სისხლი), ცხადია, ყოვლითურთ უხრწნელია, ანუ ცოდვისგან ყოვლად შეუმწიკვლებელია (ამ საკითხთან დაკავშირებით ვრცლად იხ. იოანე დამასკელი 2019: 506-508).

**1** მიჴსნნა + ჩუენ L

**2** უფლისა GL

**3** მოიწინეს L

**4** მათ – L

**5** ცარიელ G

**6** უბიწ... G, ქალწულსა უბიწოსა... – H

**7** სხუანი – V

**8** კაცთმო... G, კაცთმოყუა... HV

**9** სხუანი. ქრისტე კაცთმოყუარე შენ მოხუედ... – E, შენ მოხუედ – GHLV

ჯუარსა ზედა ივნე, • მაცხოვარ, • და საფლავად შეხუედ, ვითარცა მკუდარი • დაიდევ გულსა ქუეყანისასა • და აღდეგ, ვითარცა • ღმერთ ხარ, ქველისმოქმედ, დღესა მესამესა • და მოგუანიჭე[1] • შენდობაჲ ცოდვათაჲ და დიდი წყალობაჲ, • რომელნი შენ[2] • გალობასა შეგასხამთ[3].

იოსებ შეგმურა • შენ, ქრისტე, • და სურვიელად ამზორს-გიყოფდა შენ • და ლმობიერად დაგდვა შენ საფლავსა, • რამეთუ უწყოდა • აღდგომაჲ შენი და სიხარულით წარვიდა სახედ[4] თჳსად[5]; • მის თანა ჩუენცა • მოგუანიჭე შენდობაჲ[6] და დიდი წყალობაჲ, • რომელნი შენ • გალობასა[7] შეგასხამთ[8].

და ნიად* ცისკარსა • დედათა • ნელსაცხებელი სურნელი[9] მოჰმზადეს • და სრბით მოიწინეს[10] საფლავად მაცხოვრისა • და მწუხარებითა • და შიშითა შეპყრობილთა გამოუჩნდა • ლოდსა მას ზედა • ანგელოზი ნათლისაჲ, რომელი ეტყოდა: • რად ეძიებთ • ცხოველსა მას მკუდართა თანა?

შეძრწუნდეს დედანი • ხილვითა • ანგელოზისაჲთა, რომელი იხილეს • ლოდსა მას ზედა, რომელმან ახარა • აღდგომაჲ მჴსნელისაჲ • და წარავლინნა მოციქულთა ხარებად, • რაჲთა წარვიდენ • გალილეას[11] და თაყუანის-სცენ[12] აღდგომილსა • მეუფესა, • მძლესა სიკუდილისასა.

მოწაფეთა შენთა, • მაცხოვარ, • ეჩუენე სიონს შინა აღდგომილი • და ეტყოდე მათ: იჱრუსალემით[13] • ნუ განეშორებით, • რამეთუ მე აღვალ მამისა ზეცად • და მოგივლინო[14] • ნუგეშინისმცემელად სული ჭეშმარიტი, • რომელმანცა • განანათლნეს მორწმუნენი[15].

***დავითის ძირთაგან[16] მორ[17]...***

*[დავითის ძირთაგან მორჩი • კეთილი აღმოსცენდი, ღმრთისმშობელო • ყოვლადქებულო, რომელმან გჳშევ ჩუენ • ყუავილი სულნელი, • და მან სულნელ-ყვნა კიდენი სოფლისანი • მორწმუნეთათჳს. • აწცა ნუ დასცხრები ოხად სულთა ჩუენთათჳს, • რომელნი შენ • გალობასა შეგასხამთ].*

---

**1** მოგუანიჭჱ G
**2** შ... E
**3** გალობასა შეგასხამთ – E, შეგასხ... G, ჯუარსა ზედა ივნე ... გალობასა შეგასხამთ – V
**4** სახით V
**5** თჳსა H
**6** შენდობაჲ + ცოდვათაჲ EV
**7** გალობას... E
**8** შეგასხამთ – E, შეგასხ... G, გალობასა შეგასხამთ – H, რომელნი შენ გალობასა შეგასხამთ – L, დიდი წყალობაჲ, რომელნი შენ გალობასა შეგასხამთ – V
**9** სულნელი EGHL
**10** მოიწივნეს V
**11** გალილიას HL
**12** თაყუანი-სცენ H
**13** იჱრუსალიმით EL
**14** მოგივვლინო A
**15** მოწაფეთა შენთა ... განანათლნეს მორწმუნენი – GH
**16** ძირთაგ... H
**17** დავითის ძირთაგან მორ... – EGV, მორ... – HL
* ილია აბულაძის ***„ძველი ქართული ენის ლექსიკონის“*** მიხედვით: **ნიად** – „ოდნავ, -თანავე; ცოტათი, ძლივს“ (აბულაძე 1973: 328).

**სხუანი**[1]. *ეჰა, დიდებული საკჳ*[2]*...*

*[ეჰა, დიდებული საკჳრველი, • რამეთუ მფლობელი • ცათაჲ და ქუეყანისაჲ, • სიტყუაჲ დაუსაბამოჲ, • არსებაჲ უხილავი, • რომელი პირველითგან • იყო მამისა თანა შობილი ღმრთეებით, • აღსასრულსა ჟამთასა • ქუეყანად გარდამოჴდა ჴსნისათჳს ჩუენისა • და იშვა ქალწულისაგან • ჴორცთა არსებითა, • და უქცეველად ჰგიეს • არსებასა ღმრთეებისასა].*

**მ**ზემან ბრწყინვალებაჲ თჳსი[3] დაიფარა, • ცანი და ქუეყანაჲ • საფუძველითურთ ძრწოდეს, • ზარგანჴდილ იქმნნეს[4] ქუესკნელნი, • ჰაერნი იგლოვდეს, • შეძრწუნდეს მთავრობანი, • ზეცისა კრებულნი, უსხეულოთა ერნი, • რამეთუ იხილეს მათ • ხილვაჲ ზეშთა ბუნებისაჲ[5] საკჳრველი: • შემოქმედი ყოველთაჲ და მჴსნელი • მკუდრად კაცად უსულოდ, • რომელმანცა შთაჰბერა • ადამს ზეცით სული ცხოველი[6].

**ე**ჰა, დიდებული საკჳრველი, • რამეთუ მაღალთა • ცათა ზედა მფლობელი, • ანგელოზთა უფალი, • მეუფე უკუდავი, • მკუდართა აღმადგინებელი, • ვითარცა მკუდარი შემურა დღეს იოსებ • და დადვა სამარესა, • თუალთშეუდგამი[7] ნათელი – მღჳმესა ბნელსა. • აწ იხარებდით, პყრობილნო • ჯოჯოხეთისანო, • მკჳდრნო ქუესკნელისანო, • მოიწია გამოჴსნაჲ თქუენი[8].

**ტ**ირილად განმზადებულნი იგი • წმიდანი დედანი • ჰკითხვიდეს დღეს იოსებს: • „ვითარ უკუე დაჰკრძალე • საფლავი უფლისაჲ?“ • რამეთუ ეგულებოდა • კუალად სურნელითა[9] შემურვად გუამი მისი, • და იტყოდეს ურთიერთარს[10]: • ვინ გარდაგჳგორვოს[11] ჩუენ მძიმე იგი ლოდი • კარისა მისგან საფლავისა, • რაჲთა ვიხილოთ ჩუენ, • რომელსა-იგი სძინავს • სახედ მკუდრისა, ყოველთა მჴსნელსა?[12]

**ე**ჰა, დიდებული საკჳრველი, • რამეთუ რომელი • დაიდვა[13] სამარესა, • ესე შთაჴდა ქუესკნელად • ღმრთეებისა ძალითა, • ღმერთი ძალთაჲ ძლიერი • და ჴელმწიფე, მთავარი საუკუნეთაჲ, • დასცა ძალი მტერისაჲ • და იავარ-ყვნა[14] საუნჯენი წყუდიადისანი, • და ადამეანნი[15] სულნი იჴსნნა • პყრობილებისაგან[16], • და ძლევითშემოსილი[17] • აღდგა ღმრთეებისა ძალითა[18].

**1** სხუანი – E
**2** საკჳ... – EHL, საკ... G
**3** თჳსი – L
**4** იქმნეს GL
**5** ბუნებისა L
**6** მზემან ბრწყინვალებაჲ ... სული ცხოველი – H
**7** თუალთა შეუდგამი L
**8** ეჰა, დიდებული ... გამოჴსნაჲ თქუენი – H
**9** სულნელითა EG
**10** ურთიერთას E, ურთიერთს L
**11** გარდაგჳრვოს A
**12** ტირილად განმზადებულნი ... ყოველთა მჴსნელსა – H
**13** დაჲდვა A
**14** იავარ-ყუნა H
**15** ადამიანნი L
**16** პყრობილობისაგან H
**17** ძლევაშემოსილი H
**18** ეჰა, დიდებული ... ღმრთეებისა ძალითა – E

**ე**ჵა, საკჳრველი საკჳრველებათაჲ, • რამეთუ საფლავით • დაბეჭდულით დღეს აღდგა • სასოებაჲ მოკუდავთაჲ, • ქრისტე, ღმერთი ყოველთაჲ, • და უვნებელად ეგნეს • და აღუტეხელად საფლავისა ბეჭედნი, • სირცხჳლეულ არს დასი • ღმრთისმბრძოლთა უშჯულოთა ჰურიათაჲ. • აჵა, ტილონი და სუდარი, • მცველნი დაცემულნი, • ანგელოზი მახარებელი • სიხარულსა აღდგომისასა[1].

**ს**ულთა საპყრობილემან მწარემან[2], • ჯოჯოხეთმან ბნელმან, • წყუდიადისა უფსკრულმან, • შურისგებით დამშჯელმან • ადამეანთამან[3] • მიიღო მისაგებელად • შჳდგზის შურისგებაჲ ძლიერისაგან, • რაჟამს შთაჴდა ქუესკნელად, • ჴელმწიფებით წარმოტყუენა და აღაოჴრა, • და ადამ ნათესავითურთ • ზეაღმოიყვანა[4], • და ღირს-ყო პირველსავე[5] • აგებულებასა უხრწნელსა[6].

***ეჵა, დიდებულო საკჳრვ[7]...***

*[ეჵა, დიდებული საკჳრველი, • რამეთუ ქალწული • ქერობინთა საყდართა • მიმსგავსებულ იპოა • ქუეყანასა ზედა, • იტჳრთა მკლავთა ზედა • დამბადებელი ცათაჲ და ქუეყანისაჲ. • მოვედით, მორწმუნენო, • გაბრიელის თანა ვაქებდეთ და ვიტყოდით: • გიხაროდენ, სახარულევანო, • უფალი შენ თანა, • რომელი მოსცემს სოფელსა • შენ მიერ დიდსა წყალობასა].*

***დასდებელნი[8] აღდგომისანი. უფალო-ღაღადყავსა[9]. ჴმაჲ ა[10]. *თჳთნი*[11].**

***სამწუხრონი[12] ლოცვანი ჩუენნი[13] • შეიწირენ, წმიდაო უფალო, • და მოგუმადლე ჩუენ[14] მოტევებაჲ ცოდვათაჲ[15], • რამეთუ[16] შენ[17] მხოლოჲ[18] ხარ, • რომელმან უჩუენე სოფელსა აღდგომაჲ.***

**1** ეჵა, საკჳრველი საკჳრველებათაჲ ... სიხარულსა აღდგომისასა – EGL
**2** მწარემან – L
**3** ადამიანთამან GL
**4** ზეაღმოიყვანა] ზესთა აღმოიყვანა L
**5** პირველსა L
**6** სულთა საპყრობილემან ... აგებულებასა უხრწნელსა – E
**7** ეჵა, დიდებული საკჳრვ... – EGHL, საკჳრვ... – J
**8** დასდებელნი] სტიქარონნი N, კჳრიაკესა დღესა დასდებელნი U
**9** უფალო-ღაღადყავსა – K
**10** დასდებელნი აღდგომისანი. უფალო-ღაღადყავსა. ჴმაჲ ა] სტიქარონნი G, სხუანი J, სტიქარონნი სანიადაგონი. უფალო-ღაღატყავსა დასდებელნი. ჴმაჲ ა M
**11** თჳთნი – KMNV, თჳთნი] მარჯუენაჲ შენი EGJ
**12** სამწუხრონი + ესე EGJUV
**13** ჩუენნი] ჩემნი M
**14** ჩუენ + სახიერ EGJUV, ჩუენ – N
**15** ცოდვათა EGJUV, ცოდვათა + ჩუენთაჲ EGJUV
**16** რამეთუ] ვითარცა M
**17** შენ – M
**18** მხოლოჲ + სახიერ M

* პირველი ხმის კვირადღის ორი **წყვილი** *«უფალო-ღაღადყავსა» («სამწუხრონი ლოცვანი ჩუენნი»; «იხარებდით ცანი»)* შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: E (Jer. 119), G (Ath. 47), K (Sin. 69), M (Sin. 77), N (Ath. 26), U (Jer. 41) და V (ახალც. 163). J ხელნაწერში (Add. Ms. 11282) მხოლოდ პირველი **წყვილი** გვხვდება – *«სამწუხრონი ლოცვანი ჩუენნი»*.

c ხელნაწერში (A 85) კვირის მწუხრის პირველი ხმის განგება 387r-ზე იწყება. ამავე გვერდის კიდეზე გადამწერის ხელით მიწერილია *«აღმოსავლურნი»* (ქართულ ხელნაწერთა აღწერილობა 1973: 293).

*მოაღეგით, ერნო, სიონსა • და მოიცევით იგი • და მიეცით დიდებაჲ მას შინა აღდგომილსა მკუდრეთით, • რამეთუ იგი არს ღმერთი ჩუენი, • რომელმან მიჴსნნა ჩუენ უშჯულოებათა ჩუენთაგან.*

**მოვედით**[1], *ერნო, უგალობდეთ • და თაყუანის-ვსცემდეთ*[2] *ქრისტესა • და*[3] *ვადიდებდეთ მისსა მკუდრეთით აღდგომასა, • რამეთუ იგი არს ღმერთი ჩუენი, • რომელმან საცთურისაგან მტერისა • სოფელი განათავისუფლა.*

**სხუანი ძუელნი**[4].

**იხარებდით ცანი და გალობდით • საფუძველნი ქუეყანისანი, • ღაღადებდით მთანი მხიარულებასა, • რამეთუ აჰა-ესერა ემმანუელ • ცოდვანი ჩუენნი ჯუარსა შემსჭუალნა • და ცხორებისმომცემელმან სიკუდილი მოაკუდინა • და ადამ აღადგინა, ვითარცა კაცთმოყუარე არს.*

****ჴორცითა ნებსით თჳსით**[5] *• ჯუარცუმულსა ჩუენთჳს, • ვნებულსა და დაფლულსა • და აღდგომილსა მკუდრეთით • უგალობდეთ და ვიტყოდით*[6]*: • დაამტკიცე მართლმადიდებლობით • ეკლესიაჲ შენი, ქრისტე, • და მშჳდობა-ყავ ცხორებისათჳს ჩუენისა, • ვითარცა სახიერ ხარ და კაცთმოყუარე*[7].

*****ცხორებისმომცემელსა საფლავსა შენსა**[8] *• წინაშე მდგომარენი უღირსნი ესე • დიდებისმეტყუელებასა შევსწირავთ • გამოუთქუმელისა მოწყალებისა შენისა, • ქრისტე ღმერთო ჩუენო, • რამეთუ ჯუარცუმაჲ თავს-იდევ და სიკუდილი, უცოდველო, • რაჲთა სოფელსა მოანიჭო • აღდგომაჲ, ვითარცა კაცთმოყუარე ხარ*[9].

**მამისა** *თანადაუსაბამოსა*[10] *• და თანასამარადისოსა*[11] *სიტყუასა*[12], *• ქალწულებრივისაგან საშოჲსა*[13] *• ჴორციელქმნულსა*[14] *გამოუთქუმელად, • და*

**1** მოედით G
**2** თაყუანის-ვსცეთ N
**3** და – N
**4** სხუანი ძუელნი – EM, ძუელნი – KNUV
**5** თჳსით – M
**6** ვიტყოდეთ N
**7** ჴორცითა ნებსით ... ხარ და კაცთმოყუარე – E
**8** შენსა – K
**9** ცხორებისმომცემელსა საფლავსა ... კაცთმოყუარე ხარ – M
**10** თანადაუსაბამოჲსა U
**11** ~თანასამარადისოსა და თანადაუსაბამოსა N, თანასამარადისოჲსა U
**12** სიტყჳსა U
**13** საშვოჲსა G
**14** ჴორციელქმნულისა U

* K ხელნაწერში (Sin. 69) აშიაზე მინაწერია: «*დამასკელი*».

** დასდებელი «***ჴორცითა ნებსით თჳსით***» G (Ath. 47), U (Jer. 41) და V (ახალც. 163) ხელნაწერში განსხვავებული რედაქციისაა. ის ამგვარად იწყება: «***ჩუენთჳს ჯუარცუმულსა ჴორცითა***». G (Ath. 47) და V (ახალც. 163) ხელნაწერში მას ახლავს მითითება ძლისპირზე: «***შენ, სიტყუაჲ***».

*** დასდებელი «***ცხორებისმომცემელსა საფლავსა შენსა***» E (Jer. 119), G (Ath. 47), U (Jer. 41) და V (ახალც. 163) ხელნაწერში განსხვავებული რედაქციისაა. ის ამგვარად იწყება: «***საფლავსა წინაშე შენსა***». G ხელნაწერში (Ath. 47) მას ახლავს მითითება ძლისპირზე: «***ქრისტე კაცთ...***».

*ჯუარცუმისა და სიკუდილისა ნებსით[1] ჩუენთვს[2] თავსმდებელსა[3] • და აღდგომილსა დიდებით • ვაქებდეთ და ვიტყოდით: • ცხორებისმომცემელო უფალო, დიდებაჲ შენდა, • მაცხოვარო სულთა[4] ჩუენთაო[5].*

***დიდებაჲ[6]. აწ და[7].** *თვთი[8].*

***ყოვლისა სოფლისა დიდებასა • კაცთაგან გამოსრულსა • და მეუფისა მშობელსა, • ზეცისა ბჭესა, • უგალობდეთ მარიამს ქალწულსა, • უჴორცოთა საქებელსა • და მორწმუნეთა სამკაულსა. • ესე მხოლოჲ გამოჩნდა • ცად და ტაძრად[9] ღმრთეებისა, • ამანვე შუვაკედელი[10] მტერობისაჲ დაჰჴსნა • და მშჳდობაჲ[11] მოგუართუა • და სასუფეველი განგჳღო; • ესე მხოლოჲ გუაქუნდინ ჩუენ • სარწმუნოებისა სიმტკიცედ • და მისგან შობილი უფალი • გუაქუს ჩუენ წინამბრძოლად[12] და მაცხოვრად; • განძლიერდით, ერნო ღმრთისანო, • რამეთუ იგი ჰბრძავს[13] მტერთა ჩუენთა • და აცხოვნებს სულთა ჩუენთა, • ვითარცა კაცთმოყუარე არს.*

*****დღესა[14] ორშაბათსა[15]. წმიდათა მთავარანგელოზთაჲ[16]. ჴმაჲ ა[17].** ***ზეცისა განწ[18]...***

**ზ**ეცისა განწესებულთა • უჴორცოთა ძალთა • ანგელოზთა მთავარნო, • მიქაელ

---

**1** ნებსით – U
**2** ჩუენთვს – K
**3** თავსმდებელსა] მიმთუალველსა N
**4** სულთა – N
**5** მამისა თანადაუსაბამოსა ... სულთა ჩუენთაო – EM, ჩუენთაო] ჩუენო N
**6** დიდებაჲ] დიდებასა ზედა U
**7** აწ და – EKMNU, დიდებაჲ. აწ და – G
**8** თვთი – KMNUV
**9** ტაძრად] საყდრად KU
**10** შუაკედელი EKNUV
**11** მშვდობა U
**12** წინმბრძოლად EK, წილმბრძოლად NU
**13** გბრძავს U
**14** დღე CEHU
**15** ორშაბათი CEU, ორშაბათსა] ბ H, ორშაბათსა + სინანულისაჲ და U
**16** მთავარანგელოზთაჲ + და სინანულისაჲ. უფალო-ღაღადყ... E, დღესა ორშაბათსა. წმიდათა მთავარანგელოზთაჲ] კჳრიაკესა მწუხრი. დასდებელნი სინანულისა და მთავარანგელოზთანი N
**17** ჴმაჲ ა – CE, დღესა ორშაბათსა წმიდათა მთავარანგელოზთაჲ. ჴმაჲ ა] სხუაჲ მთავარანგელოზთაჲ R
**18** განწეს... C, განწესებულ... J, ზეცისა განწ...] შენ, სიტყუაჲ... EGR, შენ, სიტყუაჲ და... H, შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ... L

* E ხელნაწერში (Jer. 119) ამ ადგილას შემდეგი მითითებაა: *«უფალო ღაღად...»*.

** G ხელნაწერში (Ath. 47) წინამდებარე დასდებელი განსხვავებული რედაქციისაა.

*** ***«დღესა ორშაბათსა. წმიდათა მთავარანგელოზთაჲ. ჴმაჲ ა»*** სამი **წყვილი** ***«უფალო-ღაღადყავსა» («ზეცისა განწ...»; «ქრისტე კაცთმოყუარე, შენ მოხუედ»; «ანგელოზთა გუნდნო»)*** წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. სამივე **წყვილი** შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31).

C ხელნაწერს (Sin. 96) აკლია ორი **წყვილი** – ***«ქრისტე კაცთმოყუარე, შენ მოხუედ»*** და ***«ანგელოზთა გუნდნო»***.

E ხელნაწერს (Jer. 119) აკლია ერთი **წყვილი** – ***«ანგელოზთა გუნდნო»***.

N ხელნაწერს (Ath. 26) აკლია ერთი **წყვილი** – ***«ზეცისა განწ...»***.

U ხელნაწერს (Jer. 41) აკლია ორი **წყვილი** – ***«ზეცისა განწ...»*** და ***«ქრისტე კაცთმოყუარე, შენ მოხუედ»***. პირველი **წყვილის** ორი დასდებელი – ***«ზეცისა განწესებულთა»*** და ***«ცხოველსა მას ნათელსა»*** – R ხელნაწერშიც (Sin. 82) გვხვდება.

და გაბრიელ, • გჳთხოვეთ[1] ღმრთისაგან, • რომლისაცა • წინაშე მდგომარე ხართ თქუენ, • რაჲთა მოანიჭოს[2] სულთა[3] ჩუენთა[4] • აურაცხელი დიდი წყალობაჲ.

**ძ**ლევისა გალობასა • ღმრთისა შემწირველნო, • რომელნი აღასრულებთ • საღმრთოთა ბრძანებათა, • დიდნო ერისთავნო • ბრწყინვალენო, • ელვის სახედ შემკობილნო, • ნუ დასცხრებით ვედრებად ჩუენთჳს[5] უფლისა მიმართ, • რომელნი ღირსად პატივ-გცემთ თქუენ.

**ც**ხოველსა მას ნათელსა, • ღმრთისა დიდებასა • წინაშე მდგომარე ხართ[6], • მიქაელ და გაბრიელ, • და ჰგალობთ მარადის: • კურთხეულ არს • მაღალი დაუსაბამოჲ, • რომლისა დიდებითა სავსე არიან • ცანი და ქუეყანაჲ უკუნისამდე.

**სხუანი[7].** ***ქრისტე კაცთმოყუარე[8], • შენ მოხუედ[9]...***

**მ**იქაელ და გაბრიელ, • დიდნო • მთავარანგელოზნო მეუფისანო, • რომელნი ჰხედავთ[10] ნათელსა საღმრთოსა • და ჰგალობთ მარადის • ზეცისა წესთა თანა საღმრთოჲთა ქებითა, • ითხოვეთ მისგან, • რაჲთა მოანიჭოს სულთა ჩუენთა დიდი წყალობაჲ, • რომელნი თქუენ • გალობასა[11] შეგასხამთ[12].

**დ**იდი საიდუმლოჲ[13], • რომელი • ანგელოზთაგან უცნაურ იყო • და პირველ საუკუნითგან დაფარულ, • გერწმუნა, გაბრიელ, • და ესე აუწყე ქალწულსა უბიწოსა, • რომლისა თანა • ნუ დასცხრები ოხად სულთა ჩუენთათჳს, • რომელნი შენ[14] • გალობასა[15] შეგასხამთ[16].

**რ**ომელნი ნათლითა • ყოვლად•სავსე ხართ და ჰყოფთ ნებასა ყოვლისა•მპყრობელისასა, და აღასრულებთ თქუენ • ბრძანებათა მისთა, • მიქაელ და გაბრიელ მთავარანგელოზნო, • ყოვლადქებულნო, • გჳთხოვეთ სულთა ჩუენთათჳს[17] დიდი წყალობაჲ, • რომელნი თქუენ • გალობასა[18] შე[19][გასხამთ].

---

**1** გჳთხოეთ G
**2** მოგუანიჭოს R
**3** სულთა – R
**4** ჩუენ R
**5** ~ჩუენთჳს ვედრებად C
**6** ხართ + თქუენ C
**7** სხუანი – E, სხუანი] სტიქარონი N
**8** კაცთმოყ... H, კაცთ... GJ
**9** მოხუე... A, ქრისტე კაცთმოყუარე, • შენ მოხუედ...] წმიდანო მარტჳლნო... E, შენ მოხუედ – GHJ, ქრისტე კაცთმოყუარე, • შენ მოხუედ... – N
**10** ხედავთ EL
**11** გალობ... A, გა... G
**12** შეგასხამთ – AG, გალობასა შეგასხამთ – EHJN
**13** საჲდუმლოჲ AEGJN
**14** შენ] თქუენ N
**15** გალობა... E, გა... G, გალ... H
**16** გალობასა შეგასხამთ – AN, შეგასხამთ – EGH, შე... J
**17** ჩუენთა H
**18** გა... G
**19** თქუენ გალობასა შე... – EJ, შე... – AG

*დავითის ძირთაგან მო[1]...*

*[დავითის ძირთაგან მორჩი • კეთილი აღმოსცენდი, ღმრთისმშობელო • ყოვლადქებულო, რომელმან გჳშევ ჩუენ • ყუავილი სურნელი, • და მან სულნელ-ყვნა კიდენი სოფლისანი • მორწმუნეთათჳს. • აწცა ნუ დასცხრები ოხად სულთა ჩუენთათჳს, • რომელნი შენ • გალობასა შეგასხამთ].*

**სხუანი[2].** *მასვე ზედა[3].*

**ა**ნგელოზთა გუნდნო, • ღმრთისა • საყდართა წინაშე[4] მდგომარე ხართ თქუენ • და მისმიერითა მით[5] ბრწყინვალებითა • ჰნათობთ საკჳრველად, • და საუკუნოჲთა ბრწყინვალებითა[6] ჰბრწყინავთ, • და წოდებულ ხართ • ნათლად მეორედ, გჳთხოვეთ[7] ჩუენ დიდი[8] წყალობაჲ, • რომელნი თქუენ[9] • გალობასა შეგასხამთ[10].

**უ**კუდავნო ანგელოზნო, • ცხორებაჲ • უკუდავი პირველისა ცხორებისაგან • მოგიღებიეს, ყოვლადდიდებულნო, • და ხედავთ[11] მარადის • დიდებასა მისსა აღვსებულნი ნათლითა, • ჵ, ყოვლადბრძენნო, • და ჰნათობთ, ვითარცა ლამპარნი მნათობნი • და ყოველთა • კიდეთა განანათლებთ.

**ს**აყდარნო, მთავრობანო • და ძალნო, • მთავარანგელოზნო და ანგელოზნო, • სერაბინ-ქერობინნნო[12] და უფლებანო[13] • და ჴელმწიფებანო, • ქრისტესა ღმერთსა ევედრენით, რაჲთა მოსცეს • შემსხმელთა თქუენთა • ზეცით მშჳდობაჲ და დიდი წყალობაჲ, • რომელნი თქუენ[14] • გალობასა[15] შეგასხმენ[16]*.

****შ**ემწე შეუწევნელთაჲ • ხარი შენ • და სასოჲ[17] ყოველთავე უსასოთაჲ, • ღმრთისა დედაო, და დამჴსნელი ძჳრთაჲ, • მიჴსენ ცოდვათაგან • და ჭირთა და ურვათა საწუთროჲსათა, • ყოვლადუხრწნელო, • რაჲთა მარადის გალობასა შეგასხმიდე[18], • დიდებულო • დედაო მჴსნელისაო[19].

---

**1** დავითის ძირთაგან მო... – EGHJLN
**2** სხუანი – AGHJLU
**3** მასვე ზედა – AGHLNU
**4** წინაშე + ღმრთისა L
**5** მით – GHLNU
**6** მბრწყინვალებითა H
**7** მითხოვეთ GHLU
**8** დიდი – G
**9** თქ... G, თ... H
**10** შეგა... A, გალობასა შეგასხამთ – GH, შეგასხამთ – J, რომელნი თქუენ გალობასა შეგასხამთ – N
**11** ჰხედავთ G
**12** სერაბინ-ქერაბინნო AG
**13** უფლჱბანო G
**14** თქ... G
**15** გ... H, გალობ... L
**16** გალობასა შეგასხმენ – G, შეგასხმენ – HL, შეგასხამთ JU
**17** სასოჲ + და N
**18** შეგასხმიდე] შევსწირვიდე L
**19** შემწე შეუწევნელთაჲ ... დედაო მჴსნელისაო – U
* N ხელნაწერში (Ath. 26) აშიაზე მინაწერია: „**მაჲსსა კჱ წერაჲ ვიწყეთ**“.
** N ხელნაწერში (Ath. 26) აშიაზე მინაწერია: „**დიდებაჲ. წმიდანო მარტჳ...**“.

**თეოფანე. *სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი[1]. წმიდანო მარტჳლნო[2]...**

*[წმიდანო მარტჳლნო, • საფლავმან • ქუეყანასა ზედა არა დაფარნა • სიმჴნენი თქუენნი, არამედ განცხადნეს • ყოველთა კიდეთა • და იდიდებით თქუენ მორწმუნეთა მიერ • დაუცხრომელად. • აწცა გჳთხოვეთ ქრისტესგან დიდი წყალობაჲ, • რომელნი თქუენ • გალობასა შეგასხამთ].*

*წმიდაო ტაძარო • ღმრთისაო, • უვრცელესო ცათაო და უწმიდესო • ქერობინთაო, ღმრთივმიმადლებულო • ქალწულო უსძლოო, • განმინათლენ თუალნი გულისა ჩემისანი • და სული ჩემი • მხიარულ-ყავ[3] მეოხებითა შენითა • და მომმადლე • მოტევებაჲ ცოდვათაჲ.*

*ცეცხლი ღმრთეებისაჲ, • სძალო[4] • უხრწნელო, შეიწყნარე[5] და ეგე • შენ[6] შეუწუველად, ამისთჳს გევედრები[7], • მიჴსენ ცეცხლისაგან • საუკუნოჲსა მეოხებითა შენითა • და ტანჯვათაგან • და[8] მრავალფერთა საცთურთა[9] დამიფარე[10] • საფარველსა • შენსა შევედრებული.*

*უხრწნელად ჰშევ[11] ღმერთი, • ქალწულო, • განმაქარვებელი იგი[12] ხრწნილებისაჲ[13] • და მომცემელი ჩუენდა უხრწნელებისაჲ[14]. • **და აწ[15] გევედრები[16], • ცოდვათაგან[17]*

---

**1** სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი – **B**, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] აღვივსენითნი **E**, სტიქარონნი წმიდისა ღმრთისმშობლისანი. კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ ა **J**, აღვივსენითი **M**, კჳრიაკესა აღვივსენი. ჴმაჲ ა **N (7v)**, აღვივსენი **N (119r)**

**2** მარტჳლ... **B**, მარტჳ... **EM N (119r)**, მარტ... **G N (7v)**, მარტჳლნ... **J**

**3** მხიარულ-ჰყავ **N (7v)**

**4** სძალო] ქრისტე **B**

**5** ~შეიწყნარე, უხრწნელო **B**

**6** შენ – **B**

**7** გევედრებით **M**

**8** და – **N (8r)**

**9** ტანჯვათაგან და მრავალფერთა საცთურთა – **M**, საცთურისათა **N (8r)**

**10** დამიფარე + მე **M**

**11** შევ **B**

**12** იგი – **BU**

**13** ხრწნილებისაჲ] წყევისაჲ **B**

**14** უხრწნელებისა **C**

**15** აწ + შეგივრდები და **B**

**16** გევედრები + მე **B**

**17** ცოდვათაგან] ბრალთაგან **B**

* პირველი ხმის ორშაბათის *«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»* შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: **B (A 93), C (Sin. 96), E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), M (Sin. 77), N (Ath. 26), U (Jer. 41).**

ღვთისმშობლის სტიქარონთა დასდებლებზე **G (Ath. 47)** და **H (Sin. 67)** ხელნაწერში შემდეგი მითითებაა:

**G** (Ath. 47) – *«სტიქარონნი წმიდისა ღმრთისმშობლისანი ცჳ ჴმათა ზედა სავედრებელნი ყოველთა დღეთა თჳთო წყვილი კჳრაჲსძალთაგან კიდე თქუმულნი თეოფანესნი. კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ ა»* (15r).

**H** (Sin. 67) – *«სტიქარონნი წმიდისა ღმრთისმშობელისანი სავედრებელნი ყოველთა დღეთა თჳთო წყვილი კჳრაჲსძალთაგან კიდე, თქუმულნი ნეტარისა თეოფანესნი. კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ ა»* (318r).

** აქედან **M** ხელნაწერში (Sin. 77) ტექსტი წყდება, რადგან მას აკლია გვერდები.

*განხრწნილი ესე მონაჲ შენი*[1] • *მეოხებითა*[2] • *შენითა განმაახლე, რაჲთა გადიდებდე* • *და გმადლობდე* • *სასოსა*[3] *სოფლისასა*[4].

***სამშაბათსა[5]. წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ[6]. უფალო-ღაღადყავსა[7]. ჴმაჲ ა[8].** ***ზეცისა განწესებულთა***[9]**...**

**ზ**ეცისა ძალთა უფლისა, • ქრისტეს მაცხოვრისა • ნათლისმცემელო, ღირსო • იოვანე ნეტარო, • ნათელი იგი საღმრთოჲ • მოგუმადლე ჩუენ • მეოხებითა შენითა • და შენდობაჲ ცოდვათაჲ გჳთხოვე, • ვითარცა გაქუს კადნიერებაჲ.

**რ**ომელმან-ეგე ნათელ-ეც • უფსკრულსა მას დიდსა • წყალობისასა, ქრისტეს • წინამორბედო ღირსო, • სიმრავლენი იგი • ცოდვათა მათ • ჩემთანი, ყოვლადქებულო, • აჴოცენ[10] და მომეც ნაკადული ცრემლთაჲ, • რაჲთა ვპოო[11] დიდი წყალობაჲ.

**ჴ**ელნი ეგე, რომლითა • შეეხე[12] თავსა მას • დამბადებელისასა, • აღიპყრენ შენ, ნეტარო, • ჩუენთჳს მისსა[13] მიმართ • და გჳთხოვე • ჴსნაჲ საუკუნეთა მათგან • სატანჯველთა და ღირსყოფად[14] ნაწილსა მას • მართალთასა მარჯუენით მისსა[15].

**სხუანი[16].** ***შენ, სიტყუაჲ***[17]**...**

**ნ**ათლისმცემელო ქრისტესო, • სულისა ჩემისა • წყლულებანი განკურნენ • და მომმადლე[18] მოგებად • სიწმიდე და ღირსი • სინანული, • რაჲთა ვპოო[19] მე შენდობაჲ • აურაცხელთა[20] ცოდვათა ჩემთაჲ[21] • მოწყალებითა ქრისტესითა.

---

**1** მონაჲ შენი – B
**2** მეოხებითითა B
**3** სასოო G N (119r)
**4** სოფლისაო G N (119r)
**5** სამშაბათსა] დღე სამშაბათი CGHL, სამშაბათსა + სინანულისაჲ და E
**6** ნათლისმცემლისა L
**7** უფალო-ღაღადყ... E, უფალო-ღაღადყავსა – CH
**8** ჴმაჲ ა – ACEJ, სამშაბათსა. წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ. უფალო-ღაღადყავსა. ჴმაჲ ა] ორშაბათსა მწუხრი. დასდებელნი სინანულის და ნათლისმცემელისაჲ. ჴმაჲ ა N, დღე სამშაბათი, სინანულისაჲ და წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ. უფალო-ღაღატყავსა. ჴმაჲ ა U
**9** განწესებ... A, გ... G, განწ... H, განწესებულ... J
**10** აჰჴოცენ H
**11** ვპოვო HJ
**12** შეახე G
**13** მისა GJL
**14** ღირსყოფად] მკჳდრყოფად G
**15** მისა G
**16** სხუანი] ნათლისმცემლ... U
**17** სხუანი. შენ, სიტყუაჲ... – AGHL, სხუანი. შენ, სიტყუაჲ...] ზეცისა განწეს... E
**18** მომადლე L
**19** ვპოვო H
**20** აურაცხელთა] ურიცხუთა G
**21** ჩემთა H

* ***«სამშაბათსა. წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ»*** სამი **წყვილი** ***«უფალო-ღაღადყავსა»*** (***«ზეცისა განწესებულთა»; «შენ, სიტყუაჲ»; «წმიდანო მარტჳლნო»***) წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. სამივე **წყვილი** შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31).

C ხელნაწერს (Sin. 96) აკლია ორი **წყვილი** – ***«ზეცისა განწესებულთა»*** და ***«შენ, სიტყუაჲ»***.

E ხელნაწერს (Jer. 119) აკლია ერთი **წყვილი** – ***«ზეცისა განწესებულთა»***.

U ხელნაწერს (Jer. 41) აკლია ორი **წყვილი** – ***«ზეცისა განწესებულთა»*** და ***«წმიდანო მარტჳლნო»***.

N ხელნაწერს (Ath. 26) ავტოგრაფის მასალიდან მხოლოდ ორი დასდებელი აქვს დამოწმებული – ***«უზეშთაესო ყოველთა»*** და ***«ღელვითა ცოდვათაჲთა»***.

**ნ**აყოფო შუენიერო, • აღმოცენებულო • უნაყოფოჲსა მისგან • და ბერწისა მუცლისა, • სული ჩემი ბერწი • ყოვლისავე[1] • სათნოებისაგან[2] ღირს-ყავ • გამოღებად სინანულისა ნაყოფსა, • რაჲთა ვპოო[3] დიდი წყალობაჲ.

**შ**ზეშთაესო ყოველთა • ნაშობთა მათ შორის • დედათაჲსა, ნეტარო • სანთელო ნათლისა მის • ღმრთივბრწყინვალისაო, • და მთიებო • მზისა მის სიმართლისაო, • წინამორბედო ქრისტესო[4], იოვანე, • მეოხ-გუეყავ სულთა ჩუენთათჳს.

## **სხუანი**[5]. *წმიდანო მარტჳლნო*[6]...

**დ**იდო წინამორბედო, • ცეცხლი • განსაცდელთა და მწუხარებათა[7] • და[8] ჭირთაჲ დაშრიტე ოხითა[9] შენითა • ყოვლადბრწყინვალითა, • ვითარცა მდინარითა იორდანისაჲთა • და გჳთხოვე ჩუენ • ქრისტესგან მოცემად ჩუენდა დიდი წყალობაჲ, • რომელნი შენ • გალობასა[10] შეგასხამთ[11].

**ბ**რძენო წინამორბედო, • ვითარცა • ეკალნი, შეცოდებანი ჩუენნი • ოხათა[12] შენთა[13] მახჳლითა მოჰკუეთენ, • რომელნი პატივ-გცემთ, • ვითარცა მოციქულსა და მოწამესა • და მეგობარსა • ქრისტეს ღმრთისასა და ცრემლით გევედრებით: • გჳთხოვე ჩუენ • ზეცით დიდი წყალობაჲ.

***ღ**ელვითა[14] ცოდვათაჲთა • დანთქმულ ვარ, • ღმრთისა დედაო, და ნავთსაყუდელსა • ყოვლადმყუდროსა ვედრებათა შენთასა • მოვივლტი და გიჴმობ: • მოყავ ჩემდა ძლიერი ეგე მარჯუენე[15] შენი, • ყოვლადუხრწნელო[16], • და მაცხოვნე მე[17], უღირსი მონაჲ შენი, • ქრისტეს მიმართ • ვედრებითა შენითა.

---

**1** ყოვლისავჱ G
**2** სათნოებისა J
**3** ვპოოთ L
**4** ქრისტეს U
**5** სხუანი – E
**6** მარ... G, მარტჳლ... EH, მარტ... J, მარტჳლნო + საფ... L
**7** მწუხარებათაჲ GHL
**8** და – L
**9** ოხითა] მეოხებითა E
**10** გ... G, გალ... H
**11** გალობასა შეგასხამთ – C, შეგასხამთ – GH
**12** ოხითა H
**13** შენითა H
**14** ღელვათა N
**15** მარჯუენაჲ EGL
**16** ყოვლადუხრწნელი E
**17** მე – H
* N ხელნაწერში (Ath. 26) აშიაზე მინაწერია: *«ღ» [ღმრთისმშობლისაჲ].*

**თეოფანე. *ႱႲႨႵႠႰႭႬႬႨ[1] ႶႫႰႧႨႱႫႸႭႡႪႨႱႠႬႨ[2]. წმიდანო მარტჳ[3]...**

***მივჰყევ მე ნებასა • მტერისა • მაცთურისასა, რომელმან აცთუნა • პირველშექმნული[4] სამოთხესა[5] შინა • და ნაყოფისა წილ • უჯეროთა საქმეთა მიერ მოვიკიცხე • და გულისთქუმათა • ბილწთაგან შეპყრობილი[6] გევედრები, ქალწულო, • მაცხოვნე მე • დანთქმად მიახლებული.*

*მარიამ უბიწოო, • ყოველთა • გონებათა ზეშთა აღმატებულო, • და[7] სიწმიდისა ეტლო, შეპყრობილი[8] • ბრალთა სიღრმისაგან • და[9] შეიწრებული სივრცედ სინანულისად[10] • აღმომიყვანე[11], • ყოვლადძლიერითა ვედრებითა შენითა, • ვითარცა ხარ • დედაჲ ქრისტეს მჴსნელისაჲ[12].*

****სნეული მძჳნვარედ • ვნებათა • ბოროტთაგან სული ჩემი განკურნე, • ღმრთისა დედაო, რომელმან ცხორებაჲ • ყოვლისა სოფლისაჲ • და მკურნალი უძლურებათა ჩუენთაჲ გჳშევ, • რომელმან მოკლა[13] • ეშმაკისა[14] სიბოროტე და გჳჴსნნა ჩუენ • სიკუდილისა • მძჳნვარეთა[15] ჴელთაგან.*

---

**1** სტიქარონნი] აღვივსენითი. სამშაბათსა E, აღვივსენითი MN, სტიქარონი U
**2** სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი – B, ღმრთისმშობლისანი – MN, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] ღმრთისმშობლისანი ესე სტიქარონნი სინანულისანი ორშაბათსა ჰპოვნე G, ორშაბათსა მწუხრი HJ, დღე სამშაბათი. წმიდისა იოვანე ნათლისმცემლისაჲ. ა V
**3** მარტ... EGM, მარტჳლ... H, მარტჳლნ... U
**4** პირველქმნული N
**5** სამოთხეს M
**6** შეპყრობილი] შეყროლებული B
**7** და – B
**8** შეპყრობილი + ესე BM
**9** და – BM
**10** სინანულისა BHM
**11** აღმომიყვანე + მე M, ~სივრცედ სინანულისა აღმომიყვანე შეიწრებული B, ~სივრცედ სინანულისა აღმომიყვანე მე შეიწრებული M
**12** მჴსნელისა H
**13** მოკლა] მოწყლა B
**14** ეშმაკისა + იგი BM
**15** მძჳნვარისა U

* პირველი ხმის სამშაბათის *«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»* შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: B (A 93), E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), M (Sin. 77), N (Ath. 26), U (Jer. 41), V (ახალც. 163).

V ხელნაწერში (ახალც. 163) ტექსტი ცუდად იკითხება.

** G ხელნაწერში (Ath. 47) აშიაზე მინაწერია: *«ბ ს»* [ორშაბათსა სტიქარონნი].

*** N ხელნაწერში (Ath. 26) აშიაზე მინაწერია: *«დიდებაჲ. აწ»*.

*ᲓᲦᲔ ᲝᲗᲮᲨᲐᲑᲐᲗᲘ. ᲬᲛᲘᲓᲘᲡᲐ ᲦᲛᲠᲗᲘᲡᲛᲨᲝᲑᲚᲘᲡᲐჲ ᲓᲐ ᲯᲣᲐᲠᲘᲡᲐჲ[1]. ᲮᲛᲐჲ Ა[2]. *ზეცისა განწესე*[3]...

**გ**იხაროდენ, ღმრთისმშობელო, • წინაჲსწარმეტყუელთა • პირველვე მოგასწავეს • მთად და[4] კიბედ ზეცისად[5], • მაყულად შეუწუველად • და ადგილად • სიწმიდისად[6] სულიერად, • რომელსა დაემკჳდრა ღმერთი მაცხოვარი • ცხორებად ყოვლისა სოფლისა.

**გ**იხაროდენ, დამტევნელო • ღმრთისა სიტყჳსაო • თჳნიერ ბუნებათა • დედობრივთა, ქალწულო • ყოვლადსანატრელო, რომელიცა[7] • შუავამდგომელად[8] გამოჩნდი • ღმრთისა და კაცთა და[9] დამაგენ ჩუენ, განდგომილნი, • შობითა შენითა, უსძლოო.

„**გ**იხაროდენ“ გიღაღადა • მთავარანგელოზმან: • გიხაროდენ, ქალწულო, • რამეთუ მუცლად-იღე[10] • ყოველთა მეუფე, • გიხაროდენ, • რომელმან უშევ სოფელსა • ამხუმელი[11] ცოდვათაჲ და განმაქარვებელი • წყევისა მის წინაჲსწარისაჲ.

****გ**ადიდებთ და გევედრებით • დედასა ნათლისასა: • ნუ დასცხრები ვედრებად • ძისა შენისა, ღირსო, • მოსავთა შენთათჳს, • ღმრთისმშობელო, • რომელნი სარწმუნოებით • ვითხოვთ შენ მიერ ღმრთისაგან წყალობასა • და გამოჴსნასა საუკუნეთა სატანჯველთაგან[12].

---

**1** და ჯუარისაჲ – P

**2** ჴმაჲ ა – AJLV, წმიდისა ღმრთისმშობლისაჲ და ჯუარისაჲ. ჴმაჲ ა] ჯუარისაჲ და ღმრთისმშობელისაჲ E, ჯუარისაჲ და წმიდისა ღმრთისმშობლისაჲ. უფალო-ღაღატყავსა. ჴმაჲ ა U. დღე ოთხშაბათი წმიდისა ღმრთისმშობლისაჲ და ჯუარისაჲ. ჴმაჲ ა] სამშაბათსა მწუხრი დასდებელნი ჯუარისანი და ყოვლადწმიდისანი. ჴმაჲ ა N

**3** ზეცისა განწესე... – EN, გ... G, გან... HJ, განწესე... – L, ზეცისა განწესე...] შენ, სიტყუაჲ... P

**4** და – N

**5** ზეცისა H

**6** სიწმიდისა H

**7** რომლისაცა G

**8** შუამდგომელად AEJP

**9** და – L

**10** მუცლად-იღო H

**11** ამხმელი L

**12** გადიდებთ და გევედრებით ... საუკუნეთა სატანჯველთაგან – H, სატანჯველთასა P

* ***«დღე ოთხშაბათი. წმიდისა ღმრთისმშობლისაჲ და ჯუარისაჲ. ჴმაჲ ა»*** ორი **წყვილი** ***«უფალო-ღაღადყავსა»*** ***(«ზეცისა განწესე...»; «იშევ ქალწულისაგან»)*** წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. ორივე **წყვილი** შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31) და P (სვან. 3).

C ხელნაწერს (Sin. 96) აკლია ერთი **წყვილი** – ***«ზეცისა განწესე...»***.

E ხელნაწერს (Jer. 119) აკლია ერთი **წყვილი** – ***«იშევ ქალწულისაგან»***.

N ხელნაწერში (Ath. 26) ამგვარი მდგომარეობაა: ***«უფალო-ღაღადყავსაში»*** ის იმოწმებს პირველ წყვილს – ***«ზეცისა განწესე...»***, ხოლო მეორე **წყვილის** პირველი ორი დასდებელი მას აქვს მოცემული ასე – პირველი დასდებელი, ***«იესეს ძირისაგან»***, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ***«დიდების»*** დასდებლად, ხოლო მეორე დასდებელი, ***«წიაღითა იტჳრთე»*** – სტიქარონთა ***«დიდებად»***.

** ღვთისმშობლის დასდებელი ***«გადიდებთ და გევედრებით»*** N ხელნაწერში (Ath. 26) ოთხშაბათის ცისკრის წარდგომებშია მოცემული.

**ႱႾႳႠႬႨ.** ***იშევ ქალწულისაგან[1]...***

*Ⴈესეს ძირისაგან • კუერთხი აღმოსცენდი, • ქალწულო წმიდაო, • და მორჩი კეთილი • ყოვლადნაყოფიერი • გამოიღე, და ყუავილი[2] • აბრამეანი[3], რომელმანცა • სურნელ-მყვნა[4] ჩუენ ყოველნი, • თჳსნი დაბადებულნი.

**Ⴜიაღითა[5] იტჳრთე[6] • ცეცხლი ღმრთეებისაჲ, • ქალწულო უხრწნელო, • და მსგავსად მაყულისა • შეუწუველად დაიცევ[7], • და ვითარცა ჩჩჳლი სძითა • შენგან იზარდებოდა, ღირსო, • ანგელოზთა მეუფე[8], • მჴსნელი დაბადებულთაჲ.

***Ⴓაღრეს[9] ბუნებათა • კაცობრივთა, ღირსო, • დაიტიე სიტყუაჲ • მამისა მაღლისაჲ • თჳნიერ ქორწილისა[10], • ქალწულო, და ჰშევ ჴორცითა • მაცხოვარი დაბადებულთაჲ, • რომელსაცა ევედრე • ცხორებად სულთა ჩუენთა[11].

***ქალწულსა უბი[12]...***

*[ქალწულსა უბიწოსა, • რომელმან გჳშვა ჩუენ • ძჱ მამისა სწორი • და ეგო ქალწულად, • მორწმუნენი ვადიდებთ, • მეოხსა ჩუენ ყოველთასა, • განწმედილითა გულითა, • შემოკრებულნი ქებად • ეკლესიასა შინა].*

****ႿႳႠႰႨႱႠჂ[13]. ***ზეცისა განწეს[14]...***

*****Ⴟუარითა შენითა, ქრისტე • სახიერ, ვიქადით • და მის მიერ

---

**1** ქალწული... GL, ქალწულისა... HP, ქალწულ... J
**2** ყუავილი + იგი N
**3** აბრამიანი CJP
**4** სულნელ-მყვნა CL, სულნელ-მყუნა H
**5** წიაღთა L
**6** იტჳრთჱ G
**7** დაიცვა L
**8** მეუფე – N
**9** უვაღრეს GH
**10** ქორწინისა P
**11** ჩუენთათჳს CGHLN
**12** ქალწულსა უბი... – CGHJL, უბიწ... P
**13** ჯუარისაჲ – EGNU, ჯუარისაჲ] სხუანი N (128r) P
**14** ზეცისა განწესე...] შენ, სიტყუაჲ დაუ... G, შენ, სიტყუაჲ... EUV, შენ, სიტყუაჲ და... P, ზეცისა განწესე... – N (128r), ჯუარისაჲ. ზეცისა განწესე...] ხუთშაბათსა მწუხრი. დასდებელნი ჯუარისანი. ჴმაჲ ა N (145r)

* N ხელნაწერში (Ath. 26) ამ დასდებელს აშიაზე ახლავს მინაწერი: ***«დიდებაჲ»***.

** N ხელნაწერში (Ath. 26) ამ დასდებელს აშიაზე ახლავს მინაწერი: ***«დიდებაჲ. აწ და»***.

*** ღვთისმშობლის დასდებელი ***«უაღრეს ბუნებათა»*** N ხელნაწერში (Ath. 26) ოთხშაბათის ცისკრის წარდგომებშია მოცემული.

**** ოთხშაბათი დღის პირველი ხმის მესამე **წყვილი** ***«უფალო-ღაღადყავსა»*** – ***«ზეცისა განწესე...»*** გვხვდება ავტოგრაფის (Ath. 45) ბოლო ნაწილში და მას აქვს სათაური ***«ჯუარისაჲ»*** (იხ. 258r). ვინაიდან ავტოგრაფი (Ath. 45) არ უთითებს იმას, თუ კონკრეტულად რომელ დღეს ან ღვთისმსახურების რომელ მონაკვეთში უნდა შესრულდეს საგალობელთა ეს **წყვილი**, ჩვენ მივყვებით E (Jer. 119), G (Ath. 47), N (Ath. 26) და U (Jer. 41) ხელნაწერებს და ამ საგალობლებს ოთხშაბათი დღის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** განგებაში ვიმოწმებთ. P ხელნაწერში (სვან. 3) წინამდებარე **წყვილი** ***«უფალო-ღაღადყავსას»*** განგებაში პარასკევ დღეს არის მოცემული.

***** ამ დასდებელის სხვა რედაქცია გვხვდება G ხელნაწერში, ოთხშაბათის სტიქარონებში (იხ. 36v).

დავსთრგუნავთ • საცთურსა მტერისასა • და დაუცხრომელად • გიგალობთ შენ, • რამეთუ ცხორებაჲ ჩუენი • და უხრწნელებაჲ ჰქმენ მის მიერ[1], მოწყალე, • ნებსით რაჲ ჯუარსა[2] დაემშჭუალე[3].

**პ**ირველ ადამ ხისა მიერ • სიკუდილი მოიტყუა[4], • ხოლო აწ ძელისაგან* • იჴსნა სიკუდილისაგან • ყოველი სოფელი • და ყოველი • სული აქებს და ადიდებს • ნებსით თჳსით ჯუარცუმულსა[5] ჩუენთჳს, რომელმან • განანათლა ცაჲ და ქუეყანაჲ.

**ჩ**უენთჳს რაჲ ჯუარს-ეცუა მჴსნელი, • სიკუდილი დაიჴსნა • და ცხოვნდა[6] ავაზაკი • მორწმუნე და იტყოდა: • მომიჴსენე, ქრისტე • მეუფეო, • ყოველთა დამბადებელო, • ოდეს მოხჳდე სუფევითა შენითა, • რამეთუ ყოველივე ძალ-გიც[7].

***თეოფანე. **სტიქარონნი[8] ღმრთისმშობლისანი[9]. წმიდანთ მარტჳლთა[10]...***

*** ***ვაჲმე უბადრუკსა, • რაჲმე ვყო, • რამეთუ სულით და ჴორცით და გონებით • შევიგინე მე მწინკულითა[11] ბრალთაჲთა? • და[12] რაჲ ვქმნა[13], უძღებმან, • ანუ ვითარ განვერე ცეცხლსა მას უშრეტსა • და საკრველთა მათ • განუჴსნელთა? არამედ პირველ სიკუდილისა, • ღმრთისმშობელო, • მითხოვე[14] მოტევებაჲ.*

***შ**ენგან ჴორცშესხმულმან[15], • სძალო, • იჴსნნა[16] სოფელი ესე[17] ხრწნილებისაგან[18] • და უხრწნელებაჲ მოჰმადლა, რამეთუ • ღმერთმან უჴორცომან • სიგლახაკე*

**1** მის მიერ – **N**
**2** ჯუარსა – **EGNPV**
**3** დაემშჭუალე + მას ზედა **EGNPV**
**4** ~სიკუდილი მოიტყუა ხისა მიერ **N (128r)**
**5** ჯუარცუმასა **P**
**6** ცხონდა **GNP**
**7** ჩუენთჳს რაჲ ... ყოველივე ძალ-გიც – **E N (128r)**
**8** სტიქარონნი] აღვივსენითი **E**, სტიქარონი **U**
**9** სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი – **BGV**, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] აღვივს... **N**, სამშაბათსა მწუხრი **HJ**, ღმრთისმშობლისა **U**
**10** მარტჳლ... **B**, მარტჳ... **ENV**, მარტ... **GJ**
**11** მწიკულითა **BEHJNUV**
**12** და – **B**
**13** ვქმნა + მე **B**, ვქნა **V**
**14** მითხოე **V**
**15** ჴორცშესხმულმან] შობილმან **B**
**16** იჴსნა **GHJNV**
**17** ესე – **U**
**18** იჴსნნა სოფელი ესე ხრწნილებისაგან] სოფელი ხრწნილებისაგან განათავისუფლა **B**
* **E** ხელნაწერში (**Jer. 119**) აშიაზე მინაწერია: ***«ცოდვილსა ღორეთჳს შეუნდოს ღმერთმან».***
** პირველი ხმის ოთხშაბათის ***«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»*** შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: **B (A 93), E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), N (Ath. 26), U (Jer. 41), V (ახალც. 163).**
*** **G** ხელნაწერში (**Ath. 47**) აშიაზე მინაწერია: ***«გ მ ს ღ»*** [სამშაბათსა მწუხრი სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი].

*ჴორცთაჲ შემოსად ჟჟერ-იჩინა • და განამდიდრა • ბუნებაჲ კაცთაჲ[1] ღმრთეებითა[2], რომლისაგან • გვთხოვე ჩუენ • უხუად დიდი წყალობაჲ.*

**წყაროდ ცხორებისად • გიცნობთ შენ, • დედოფალო[3], რამეთუ განჴმელი • კაცთა ბუნებაჲ შეცოდებათაგან • შობითა შენითა • მოჰრწყე[4] და სალმობაჲ სიკუდილისაჲ განჰჴადე. • აწცა მომმადლე • შენდობაჲ შეცოდებათა ჩემთაჲ, რამეთუ • შენ მხოლოჲ ხარ • სასოჲ ქრისტეანეთაჲ[5].*

****დღე ხუთშაბათი. წმიდათა მოციქულთაჲ[6]. უფალო-ღაღადყავსა[7]. *ზეცისა განწესებულთა[8]...***

**მ**ეოხებითა, უფალო, • მოციქულთა შენთაჲთა, • მშჳდობაჲ შენი მომეც, • რომელი-ესე ვიტყჳ: • მომიჴსენე, მჴსნელო, • და ნუ დამშჯი[9] • საქმეთა ჩემთაებრ ბოროტთა, • არამედ ოხითა მათითა შემიწყალე, • ვითარცა მრავალმოწყალე ხარ.

**ქ**ადაგნო სამებისა • ერთარსებისანო • და მსახურნო სიტყჳსა • დაუსაბამოჲსანო, • ღირსნო მოციქულნო, • ევედრენით, • რომლისაცა წინაშე სდგათ, • რაჲთა ცოდვათა შენდობაჲ[10] მოგუანიჭოს ჩუენ[11] • ოხითა თქუენითა, წმიდანო[12].

**ქ**ადაგად სამებისა • წმიდისა[13] გამოჩნდით, • უქადაგეთ სოფელსა • ძე მამისა თანა და • სულისა წმიდისა, • უმეცრებით[14] • შეცთომილთა კერპთა მიმართ • და ასწავეთ მართალი სარწმუნოებაჲ, • მეოხ-გუეყვენით სულთა ჩუენთათჳს[15].

---

**1** ~კაცთა ბუნებაჲ H
**2** ღმრთეებით EGHJNUV
**3** დედოფალო + და EGJU
**4** მორწყე H, მოჰრსწყე V
**5** ქრისტეანეთა H
**6** დღე ხუთშაბათი წმიდათა მოციქულთაჲ] ოთხშაბათსა მწუხრი დასდებელნი მოციქულთანი. ჴმაჲ ა N
**7** უფალო-ღაღადყავსა + ა GP, უფალო-ღაღადყავსა + ჴმაჲ ა HLU, უფალო-ღაღადყავსა – ENV
**8** განწ... A, განწე... G, განწესე... H, გან... J, განწესებულთა + ძალთა L, ზეცისა განწესებულთა... – N, ზეცისა განწესებულთა...] შენ, სიტყუაჲ... E, შენ, სიტყუაჲ და... P
**9** დამშჯი + მე N
**10** ~შენდობაჲ ცოდვათაჲ N
**11** ჩუენ – N
**12** ქადაგნო სამებისა ... თქუენითა, წმიდანო – E, წმიდანო] გევედრებით GHL
**13** წმიდისად P
**14** უმეცრებითა N
**15** ქადაგად სამებისა ... სულთა ჩუენთათჳს – E

* N ხელნაწერში (Ath. 26) ამ დასდებელს ახლავს მითითება: *«დიდებაჲ. აწ»*.

** *«დღე ხუთშაბათი. წმიდათა მოციქულთაჲ»* ორი **წყვილი** *«უფალო-ღაღადყავსა» («ზეცისა განწესებულთა»; «წმიდანო მარტჳლნო»)* წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. ორივე **წყვილი** შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31) და P (სვან. 3).

N ხელნაწერში (Ath. 26) ამგვარი მდგომარეობაა: *«უფალო-ღაღადყავსაში»* ის იმოწმებს პირველ წყვილს – *«ზეცისა განწესებულთა»*, ხოლო მეორე **წყვილის** პირველი დასდებელი – *«მოციქულნი შენნი, მაცხოვარ»*, მას პირველი **წყვილის** დასდებლებთან აქვს გაერთიანებული, ხოლო ამავე **წყვილის** მესამე დასდებელი – *«რომელმან მეთევზურნი»* – მწუხრის სტიქარონთა რიცხვში აქვს წარმოდგენილი.

**სხუანი[1].** ***წმიდანო მარტჳლნო[2]...***

**მ**ოციქულნი შენნი, • მაცხოვარ, • წარავლინენ[3] ყოველსა სოფელსა • და ასწავე[4] მათ მითხრობად[5] წარმართთა • სახარებაჲ[6] შენი. • ხოლო მათ მოიფრინვნეს[7] ყოველნი კიდენი • ქუეყანისანი • და მოაქცინეს[8] სულნი წარწყმედულნი • ცნობად შენდა. • მათ[9] მიერ შეგჳწყალენ ჩუენ.

**მ**ოწაფეთა შენთა, • უფალო, • მიეც ჴელმწიფებაჲ დათრგუნვად • ყოველსა ძალსა უჩინოთა მტერთასა, • რამეთუ აქუნდა მათ • ძელი ჯუარისა[10] შენისაჲ საჭურველად, • რომელთა მიერ • ჩუენ, ცოდვილნი, გევედრებით[11]: მათითა ოხითა • მოგუანიჭე[12] • მოტევებაჲ ცოდვათაჲ[13].

**რ**ომელმან მეთევზურნი • კაცთა • მომნადირებელად გამოაჩინენ[14] • და უქადაგეს[15] სარწმუნოებაჲ, • და შემოკრიბნეს მათ • ბადითა სულიერითა განბნეულნი, • რომელთა მიერ • ჩუენცა[16], ცოდვილნი, გევედრებით[17]: მათითა ოხითა[18] • მოგუანიჭე • მოტევებაჲ[19] ცოდვათაჲ[20].

***დავითის ძირთაგან[21]...***

*[დავითის ძირთაგან მორჩი • კეთილი აღმოსცენდი, ღმრთისმშობელო • ყოვლადქებულო, რომელმან გჳშევ ჩუენ • ყუავილი სურნელი, • და მან სულნელ-ყვნა კიდენი სოფლისანი • მორწმუნეთათჳს. • აწცა ნუ დასცხრები ოხად სულთა ჩუენთათჳს, • რომელნი შენ • გალობასა შეგასხამთ].*

---

**1** სხუანი – E
**2** მარტ... G, მარტჳ... HJP, მარტჳლნო + სა... L
**3** წარივლინნეს L
**4** ასწავეს P
**5** მიხრობად G
**6** სახარებაჲ] სახიერებაჲ N
**7** მოიფრინვნეს] მოიმოწაფნეს H
**8** მოაქცივნეს L
**9** მათ + მათ H
**10** ჯურისაჲ H
**11** გევედრებით] შეგივრდებით LP
**12** მოგუანიჭე] მოგუმადლე L, მოგუანიჭე + ჩუენ L
**13** ცოდ... G
**14** გამოაჩინნა L
**15** უქადაგეს + მათ HL
**16** ჩუენ NP
**17** გევედრებით] შეგივრდებითა L
**18** ~ოხითა მათითა H
**19** მოტე... J, მოტევებაჲ] შენდობაჲ N
**20** ცოდვათაჲ – J
**21** ძირთ... A, დავითის ძირთაგან... – EGHJP

**თეოფანე. *სტიქარონნი[1] ღმრთისმშობლისანი[2]. ზეცისა განწ[3]...**

****სიხარულისა მიზეზად • გიცნობ, დედოფალო, • მგლოვარე გონებითა • შევრდები და ვიტყჳ: • მსწრაფლ შემიწყალე მე, • რომლისაცა • სული მწარედ იგუემების • ცოდვითა და მწუხარებითა[4] მტერისაჲთა • და მაცხოვნე მე[5], მონაჲ შენი.*

*რამეთუ შენ მხოლოჲ ხარ სასოჲ • სულისა ჩემისაჲ • და შენდა მინდობილ ვარ • ყოველთა ბრძოლათათჳს • და წინააღმდგომთა, • შეისმინე • ჩემი, დედაო ღმრთისაო, • და ყურად-იღე[6] ლოცვაჲ ჩემი და მიჴსენ მე[7], • ვითარცა დედამან ღმრთისამან.*

*ცოდვათა უფსკრულსა[8] შინა • ღელვაგუემულ ვარ მე • და ვედრებათა შენთა • ნავთსადგურად[9] მოვივლტი[10], • მშობელო ღმრთისაო, • მაცხოვნე მე • ძლიერითა მარჯუენითა[11], • მონაჲ ესე შენი, ყოვლადუბიწოო[12], • და მიჴსენ მე ხრწნილებისაგან.*

---

**1** სტიქარონნი] აღვივსენითი EMN
**2** ღმრთისმშობლისაჲ E, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] ოთხშაბათსა მწუხრი BHJ, სხუანი G, ღმრთისმშობლისანი – MN, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი – V
**3** ზეცისა განწ...] შენ, სიტ... E, შენ, სიტყუაჲ... GV, შენ, სიტყუაჲ დაუ... J, განწე... N, გან... U
**4** მწუხარებითა] ზაკუვითა M
**5** მე – GMNUV
**6** ყურად-იღჱ G
**7** მე – BHJM
**8** უფსკრულისა H
**9** ნავთსადგურსა U
**10** მოვილტი V
**11** მარჯუენითა + შენითა EGHJNUV
**12** ყოვლადუბიწოო] უბიწოო N

* პირველი ხმის ხუთშაბათის ***«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»*** შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: **B (A 93), E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), M (Sin. 77), N (Ath. 26), U (Jer. 41), V (**ახალც. **163).**

წინამდებარე ***«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»*** **M** ხელნაწერში **(Sin. 77)** ოთხშაბათ დღეს არის მოცემული.

** **G (Ath. 47)** და **V (**ახალც. **163)** ხელნაწერში აშიაზე მინაწერია: ***«დ მ ღ»*** [ოთხშაბათსა მწუხრი ღმრთისმშობლისანი].

***ᲓᲦᲔ ᲞᲐᲠᲐᲡᲙᲔᲕᲘ. ᲯᲣᲐᲠᲪᲣᲛᲘᲡᲐᲢ[1]. ᲣᲤᲐᲚᲝ-ᲦᲐᲦᲐᲓᲧᲐᲕᲡᲐ[2]. ᲥᲛᲐᲢ Ა[3].** *ზეცისა განწ[4]...*

**ბ**რწყინვალედ შუენიერ არს • ჩუენდა კრებაჲ ესე. • დღეს იხარებს უბიწოჲ • სძალი იგი ქრისტესი, • წმიდაჲ ეკლესიაჲ • და მოუწოდს • შვილთა თჳსთა მგალობელად • სამარადისოჲსა სიძისა, ცათა მეუფისა, • რომელმან ძლევაჲ მოსცა[5] ჯუარითა.

**დ**ღეს იხარებს სულითა • დავით მგალობელი, • რამეთუ დაენერგა • ეკლესიასა შინა • ხე ნაყოფიერი, • რომელმანცა • გამოსცა ნაყოფი თჳსი • ჯუარსა ზედა, განეფინა ცხორებისა ბაბილოჲ, • რომლითა მოვიღეთ უკუდავებაჲ.

**ა**მას დღესა წმიდასა • ამაღლდების ღირსად • დიდებითა საღმრთოჲთა • მორწმუნეთა კრებული; • ჯუარისა ძალითა • შეჭურვილნი, • მარხვითა და გალობითა[6] • ერთობით ადიდებენ მაცხოვარსა, • რომელმან ცხორებაჲ მოჰმადლა[7].

**ჵ**, სიღრმესა მას სიბრძნისა • შენისასა, ქრისტე, • რამეთუ დამბადენ ჩუენ • ხატად შენდა, პატივ-გუეც • თჳთჳელმწიფებითა • და ვნებითა • შენითა უვნებელ-გუყვენი[8], • ამისთჳს[9] სარწმუნოებით თაყუანის-ვსცემთ • ცხოველსმყოფელსა ჯუარსა შენსა[10].

*ღმრთისა სიტყჳსა[11]...*

*[ღმრთისა სიტყჳსა დედასა • უგალობდეთ, ერნო, • ქალწულსა უბიწოსა • გონებითა წმიდითა • ვჰნატრიდეთ ყოველნი • და შევწიროთ ქებაჲ გაბრიელის თანა • და ესრეთ ვიტყოდით: გიხაროდენ, • მიმადლებულო, უფალი შენ თანა].*

---

**1** ჯუარცუმისაჲ] ჯუარისაჲ EPU, ჯუარცუმისაჲ + და წმიდათაჲ P
**2** უფალო-ღაღადყავსა – EL, დღე პარასკევი. ჯუარცუმისაჲ. უფალო-ღაღადყავსა] ხუთშაბათსა მწუხრი. დასდებელნი ჯუარისანი N
**3** ჳმაჲ ა – ABEHJL
**4** ზეცისა განწე... + დ A, განწ... B, გ... GHJ, გან... L, ზეცისა განწე...] შენ, სიტყუაჲ C, შენ, სიტყუაჲ დაუ... P, ზეცისა ძალ... V
**5** რომელმან ძლევაჲ მოსცა] და ძლევასა მოსცემს V
**6** გალობითა + და C
**7** მიჰმადლა HV
**8** უვნებელ-მყვენი H
**9** ამისთჳსცა GHLV
**10** ჵ, სიღრმესა მას ... ჯუარსა შენსა – C
**11** ღმრთისა სიტყჳსა... – BCGHJLPV
* ***«დღე პარასკევი. ჯუარცუმისაჲ»*** ორი **წყვილი** ***«უფალო-ღაღადყავსა» («ზეცისა განწე...»; «წმიდანო მარტჳლნო»)*** წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. ორივე **წყვილი** შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: B (A 93), C (Sin. 96), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31) და V (ახალც. 163).

E ხელნაწერს (Jer. 119) აკლია პირველი **წყვილი** – ***«ზეცისა განწე...»***.

N ხელნაწერში (Ath. 26) ამგვარი ვითარებაა: ***«უფალო-ღაღადყავსაში»*** გვხვდება მხოლოდ მეორე **წყვილის** მეორე დასდებელი – ***«წყლითა მით ცრემლთაჲთა»***, ხოლო მწუხრის სტიქარონებში – მეორე **წყვილის** მესამე დასდებელი – ***«რომელმან ჯუარითა შენითა დაჰჴსენ»***.

P ხელნაწერს (სვან. 3) აკლია მეორე **წყვილი** – ***«წმიდანო მარტჳლნო»***.

V ხელნაწერში (ახალც. 163) სათაური არ იკითხება.

**სხუანი[1]. *წმიდანო მარტჳლნო[2]...***

**Ⴟ**უარსა ზედა ნებსით • განიპყრენ • უხრწნელნი ნებნი შენნი, მეუფეო, • და შემოჰკრიბენ ყოველნი კიდენი • და აწ გევედრები[3], • განბნეული გონებაჲ ჩემი შეკრიბე, • ვნებათა მიერ • ტყუექმნული[4] და დამონებული მომაქციე, • და მაცხოვნე, • რაჲთა გადიდებდე შენ.

**Ⴜ**ყლითა მით ცრემლთაჲთა • თავნი • ჩუენნი განვიბანნეთ[5], ძმანო, ბრწყინვალედ • და ესრეთ ჯუარსა ქრისტესსა[6] მივეახლნეთ, • რაჲთა მოვიღოთ ჩუენ • მის მიერ მადლი სულისა წმიდისაჲ • მოუკლებელად • და საუკუნესა[7] ცხორებასა[8] ღირს-ვიქმნეთ[9] • და მოგუეცეს • ქრისტესგან დიდი წყალობაჲ.

**Ⴐ**ომელმან ჯუარითა • შენითა • დაჰჴსენ სიკუდილისა იგი[10] მძლავრებაჲ, • აწცა, უფალო, გჳჴსენ ყოველთაგან • სულისა განმხრწნელთა • ვნებათა და[11] ღირს-მყვენ, რაჲთა მოვიღოთ • ნაყოფი ღირსი • ცხორებისა მის[12] საუკუნოჲსაჲ[13] და ვპოოთ[14], • სახიერო, • შენგან დიდი წყალობაჲ*.

***დავითის ძირთა[15]...***

*[დავითის ძირთაგან მორჩი • კეთილი აღმოსცენდი, ღმრთისმშობელო • ყოვლადქებულო, რომელმან გჳშევ ჩუენ • ყუავილი სურნელი, • და მან სულნელ-ყვნა კიდენი სოფლისანი • მორწმუნეთათჳს. • აწცა ნუ დასცხრები ოხად სულთა ჩუენთათჳს, • რომელნი შენ • გალობასა შეგასხამთ].*

---

**1** სხუანი – CE
**2** მარტჳლ... AEH, მარტჳლნ... C, მარტ... GJ, მარტჳლნო + საფლავმან L, მარტჳ... V
**3** გევედრებით L
**4** ტყუექმნილი L
**5** განვიბანნეთ] განვიწმიდნეთ G
**6** ქრისტესა AJ
**7** საუკუნოჲსა HL
**8** ცხორებისა H
**9** ღირს-ვიქმნნეთ BEGN, ღირს-ვიქმნენით L
**10** იგი – N
**11** და – V
**12** მის] მიმართ J
**13** საუკუნოჲსა CHLN
**14** ვპოვოთ HLN
**15** დავითის ძირთა... – CEGJV, ძი... B, ძირ... L
* V ხელნაწერში (ახალც. 163) ამ ადგილას შემდეგი მითითებაა: ***«სტიქარონი და წარდგომაჲ შაბათსა ჰპოო»***.

თეოფანე. *ႱႲႨႵႠႰႭႬႬႨ[1] ႶႫႰႧႨႱႫႸႭႡႪႨႱႠႬႨ[2]. წმიდანო მარტჳლნო[3]...

**ჰშევ[4], ყოვლადუბიწოო, • ღმერთი • და ქალწულადვე წმიდად დაადგერ • და თანაწარჰკვედ[5] ბუნებათა წესსა[6], • ხოლო გჳჩუენე ჩუენ • ზეშთა ცნობისა საზღვარი უვნებელობისაჲ • და საკჳცხელად • შერაცხად[7] მძლავრებაჲ ვნებათაჲ და შეტკბობად • სათნოებაჲ, • რომლისა[8] ღირს-მყვენ[9] პოვნად.

მოწყლული ვნებათაგან[10] • მძვნვარედ • სული ჩემი განკურნე, ღედოფალო, • უწყი, რამეთუ ძალ-გიც ყოველივე, • ვითარცა მშობელსა • მამისა და სულისა თანასწორისა[11], • ძისა[12] ღმრთისასა[13], • რომელი მოვიდა მოქცევად ცოდვილთა • ნავთსადგურსა[14] • საღმრთოჲსა მის[15] ნებისა[16].

***შობასა შენსა, სძალო • წმიდაო[17], • ანგელოზთა განწყობილებანი • და კაცთა კრებულნი ერთობით აქებენ, • რამეთუ გამოშჩნდი • დედად ყოველთა შემოქმედისა[18], ძალითა • ღმრთეებისაჲთა, • რომელსა ევედრე მოცემად სულთა ჩუენთა • მშჳდობაჲ და • მოტევებაჲ ცოდვათაჲ[19].

---

1 სტიქარონნი] აღვივსენითი EMN

2 ღმრთისმშობელისაჲ E, ღმრთისმშობლისანი – M, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] ხუთშაბათსა მწუხრი BHJ, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი – GV

3 მარტჳ... EU, მარტჳლ... H, მარტ... JM, წმიდანო მარტჳლნო... – G, წმიდანო მარტჳლნო...] ქრისტე კაცთმოყუარე... V

4 შევ M

5 თანაწარჰკვედ] დაივიწყენ BM

6 წესნი BM

7 შერაცხვად HUV

8 რომელსა U

9 ღირს-მყავ HUV

10 ვნებათაჲ EGHJUV

11 თანასწორსა V

12 ძისა] ქრისტეს BM

13 ღმრთისა M

14 ნავთსადგურად EGHJUV

15 მის – BM

16 ნებისასა BM

17 წმიდაო] სოფელი H

18 ~შემოქმედისა ყოველთა M

19 მოტევებაჲ ცოდვათაჲ] წყალობაჲ, ჵ, უხრწნელო BM

* პირველი ხმის პარასკევის «*სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი*» შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: B (A 93), E (Jer. 119), G (Ath. 47), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), M (Sin. 77), U (Jer. 41), V (ახალც. 163).

წინამდებარე «*სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი*» M (Sin. 77) ხელნაწერში ხუთშაბათ დღეს არის მოცემული.

** G ხელნაწერში (Ath. 47) აშიაზე მინაწერია: «*ე მ სხ ღ*» [ხუთშაბათსა მწუხრი სხუანი ღმრთისმშობლისანი].

*** G ხელნაწერში (Ath. 47) აშიაზე მინაწერია: «*სტიქარონ-წარდგომანი ოთხშაბათს ჰპოვნე*».

*დღე შაბათი[1]. წმიდათაჲ[2] და სულთაჲ[3]. ჴმაჲ ა[4]. *ზეცისა განწეს[5]...*

**შ**ენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ[6], • ზეცისა მეუფე, • თანასწორი მამისაჲ, • სიმდაბლით გარდამოჰჴედ • და ქალწულისაგან, • ვითარცა ყრმაჲ, • იშევ ჴსნისათჳს ჩუენისა, • ხოლო არა[7] დააკლდი დიდებასა • მამისასა, ვითარცა ღმერთ ხარ[8].

**გ**ანუშორებელ ვიყვნეთ • ბჭეთა სიონისათა • და ცრემლთა მდინარითა • ვევედრებოდით ღმერთსა • ცოდვათა ჩუენთათჳს, • რაჲთა მიჴსნნეს[9] • მწარეთაგან სატანჯველთა • და ღირს-მყვნეს[10] ჩუენ ბრძენთა მათ თანა ქალწულთა • განწმედილნი სასუფეველსა[11].

**შ**ევიმოსოთ სამოსელი • სინანულისაჲ დღეს • და გულითა წმიდითა • და სულითა მდაბლითა • შეუვრდეთ უფალსა, • რაჲთა მიჴსნნეს[12] • მწარეთაგან სატანჯველთა • და ღირს-მყვნეს[13] ჩუენ ყოველნი სასუფეველსა • კეთილთა მათ საუკუნეთა[14].

**წ**ინაჲსწარმეტყუელმან მან[15] • და შემასხმელმან[16] დავით • გალობითა საღმრთოჲთა • წინაჲსწარ გამოსახა • ჯუარის სახე იგი, • რომელსაცა, • მაცხოვარ, ჴელნი განიპყრენ • და მას ზედა[17] ინებე[18] მოწოდებაჲ • ახლისა ერისა შენისაჲ[19].

**მ**ოვედით, მოყუარენო • დღესასწაულისანო, • და ქრისტეს მოწამეთა • საჴსენებელსა ღირსად • ქებით პატივ-ვსცემდეთ[20], • ვღაღადებდეთ: • მაცხოვარ,

---

**1** შაბათი + ყოველთა P
**2** წმიდათა LV
**3** სულისაჲ U, სულთაჲ + უფალო-ღაღადყავსა BU
**4** ჴმაჲ ა – ABHLV, დღე შაბათი წმიდათაჲ და სულთაჲ. ჴმაჲ ა] პარასკევსა მწუხრი. უფალო-ღაღადყავსა N
**5** ზეცისა განწეს... – BHNP, გან... G, განწესებულ... L
**6** დაუსაბ... BN, დ... H
**7** არაჲ ABGL
**8** ზეცისა მეუფე ... ღმერთ ხარ – BHN, დაუსაბამოჲ ... ღმერთ ხარ – P
**9** მიჴსნეს HL
**10** ღირს-მყუნეს H
**11** განუშორებელ ვიყვნეთ ... განწმედილნი სასუფეველსა – N
**12** მიჴსნეს H
**13** ღირს-მყუნეს H
**14** შევიმოსოთ სამოსელი ... კეთილთა მათ საუკუნეთა – N
**15** მან – GL
**16** შემასხმან P
**17** ზედა – L
**18** ინებე + მჴსნელო L
**19** წინაჲსწარმეტყუელმან მან ... ერისა შენისაჲ – N
**20** პატივ-სცემდეთ HP

* *«დღე შაბათი. წმიდათაჲ და სულთაჲ. ჴმაჲ ა»* ორი **წყვილი** *«უფალო-ღაღადყავსა»* (*«ზეცისა განწეს...»; «ქრისტე კაცთმოყუარე, შენ»*) წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. ორივე **წყვილი** შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: B (A 93), G (Ath. 47), H (Sin. 67), L (Jer. 31) და P (სვან. 3).
N ხელნაწერს (Ath. 26) აკლია მეორე **წყვილი** – *«ქრისტე კაცთმოყუარე, შენ»*.

ღირს-მყვენ მათ თანა • ჩუენცა მკჳდრყოფად ზეცისა სასუფეველსა, • ოხითა მათითა გევედრებით[1].

*ყოვლადგანათლებულსა[2] • ამას დღესასწაულსა • ღუაწლითშემოსილთა მათ • ქრისტესთასა ვიშუებდეთ • და აღვასრულებდეთ, • მორწმუნენო, • დღეს საჴსენებელსა მათსა • და[3] გალობით ვადიდებდეთ[4] მაცხოვარსა, • რომელმან ადიდნა იგინი[5].

**ვითარცა ოქროჲსა ნესტჳთა, • გულითა[6] წმიდითა • და[7] ჴმითა მაღლითა ესრეთ • სურვიელად იტყოდეს • ქრისტეს მოწამენი: • არცა ცეცხლმან, • არცა მახჳლმან, არცაღა • სატანჯველთა სიმძაფრემან განმაშორნეს[8] • სიყვარულსა ქრისტეს ღმრთისასა[9].

**სულისაჲ[10].**

ზეცისა სასუფეველსა • დააწესენ, ქრისტე, • სულნი, რომელ მისცვალენ • საწუთროჲსა ამისგან, • საუკუნესა მას • საშუებელსა • განსუენებაჲ მიანიჭე, • რამეთუ შენ ხარ აღდგომაჲ და ცხორებაჲ • სულთა[11] ჩუენთაჲ[12], მრავალმოწყალე[13].

არაჲ გნებავს სიკუდილი • ცოდვილისაჲ, მჴსნელო, • არამედ მოქცევაჲ • სინანულად, სახიერ. • ამისთჳს, მოწყალე[14], • განუსუენე • სულსა შესუენებულთასა, • რამეთუ შენ ხარ აღდგომაჲ და ცხორებაჲ[15] სულთა ჩუენთაჲ, მრა[16][ვალმოწყალე].

კაცთმოყუარებაჲ სამებისაჲ • კაცთაგან შეუცავ არს, • რომელსაცა ვევედრნეთ • გარდაცვალებულთათჳს • სულთა განსუენებად • წმიდათა თანა • უკუდავსა მას ცხორებასა, • რაჲთა შეუნდვნეს შეცოდებანი მათნი • სახიერებითა თჳსითა[17].

---

**1** გევედრები H, მოვედით, მოყუარენო ... მათითა გევედრებით – L
**2** ყოვლადგანათლებულსა] ყოვლადსაგალობელსა N (145v)
**3** და – N (145v)
**4** ვადიდებდეთ] უგალობდეთ N (145v)
**5** ყოვლადგანათლებულსა ამას ... ადიდნა იგინი – L
**6** გულითა] სულითა U
**7** და – GHU
**8** განმაშორნეს + ჩუენ HU
**9** ვითარცა ოქროჲსა ... ქრისტეს ღმრთისასა – L
**10** სულისაჲ – ABGHLP
**11** სულთაჲ N
**12** ჩუენთაჲ – N
**13** მრავალმოწყალ☉ G, დააწესენ, ქრისტე ... ჩუენთაჲ, მრავალმოწყალე – L
**14** ამისთჳს, მოწყალე] არამედ აწ, ქრისტე G
**15** ცხ... AB, ც... P
**16** სულთა ჩუენთაჲ მრა... – ABP, არაჲ გნებავს ... ჩუენთაჲ მრა... – HL, სულთა ჩუენთაჲ მრა...] ვითარცა მხოლოჲ ყოვლადძლიერ ხარ N
**17** კაცთმოყუარებაჲ სამებისაჲ ... სახიერებითა თჳსითა – HL

* დასდებელი ***«ყოვლადგანათლებულსა ამას დღესასწაულსა»*** N ხელნაწერში (Ath. 26) ასევე პარასკევი დღის მწუხრის სტიქარონთა რიცხვშია მოცემული და მას აშიაზე ახლავს მინაწერი: ***«წმიდათაჲ»***.

** დასდებელი ***«ვითარცა ოქროჲსა ნესტჳთა»*** U ხელნაწერში (Jer. 41) სამშაბათის მწუხრის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ***«დიდებადაა»*** მოცემული და მას აქვს სათაური: ***«დიდებაჲ»***.

| ოთხმაბათი | უფალო ღაღადყავსა | სტიქარონნი | აღვივსენითსა | განუსაზღვრელი |
|---|---|---|---|---|
| განქარდა აჩრდი-ლი | **A** 64r, **B** 49r, **G** 111r, **H** 61v, **J** 80v, **L** 70r, **P** 48r, **e** 295r, **j** 86. | **b** 47r. | | |
| გიხაროდენ, უქორწინებელო | **A** 63v, **B** 49r, **G** 110v, **H** 61v, **J** 80v, **L** 69v, **P** 47v, **a** 66r, **d** 1r, **e** 295r, **f** 14r, **j** 85. | **b** 47r. | | |
| გიხაროდენ, ქა-ლწულო მარიამ | **A** 64r, **B** 49r, **G** 111r, **H** 61v, **J** 80v, **L** 70r, **P** 47v, **a** 66r, **d** 1r, **e** 295r, **j** 85. | | | |
| გიხაროდენ, შენ, სამკაულო | **A** 63v, **B** 49r, **G** 111r, **H** 61v, **J** 80v, **L** 70r, **P** 47v, **a** 66r, **d** 1r, **e** 295r, **f** 14r, **j** 85. | **b** 47r. | | |
| „გიხაროდენსა“ გიღაღადებთ | **A** 64r, **B** 49r, **G** 111r, **H** 61v, **J** 80v, **L** 70r, **P** 47v, **a** 66r, **e** 295r, **f** 14r, **j** 85. | | | |
| მოიხილე ჩემ ზედა | | **G** 111v, **U** 49r, **V** 99v, **b** 51v, **d** 1v, **e** 321v. | **E** 113v, **O** 2r, **a** 74r, **j** 93. | **B** 187r, **H** 319v, **J** 1v. |
| რომელნი-ესე საჭმლისა მიერ | **A** 64r, **B** 49r, **G** 111r, **H** 62r, **J** 81r, **L** 70r, **P** 48r, **a** 66v, **e** 295v. | | | |
| ყოველი უშჯუ-ლოებაჲ | | **G** 111v, **U** 49r, **V** 99v, **d** 1r, **e** 321v. | **E** 113r, **O** 2r, **a** 74r, **j** 93. | **B** 187r, **H** 319v, **J** 1v. |
| შემდგომად ღმრთისა | **G** 111v, **H** 62r, **J** 81r, **P** 48v. | | **A** 67r, **B** 54v [აქებდითსა] | |
| შენდა მოვივლ-ტით | **G** 111v, **H** 62r, **J** 81r, **P** 48v. | **N** 164r. | **A** 67r, **B** 54v [აქებდითსა] | |

| ოთხშაბათი | უფალო ღაღადყავს | სტიქარონნი | აღვივსენითსა | განუსაზღვრელი |
|---|---|---|---|---|
| შენ, ტაბლაო ცხორებისაო | **G** 111v, **H** 62r, **J** 81r, **N** 164r, **P** 48v. | | **A** 67r, **B** 54v [აქებდითსა] | |
| შენ, ყოვლადწმიდაო ქალწულო | **U** 49r. | | **A** 67r, **B** 54v [აქებდითსა] | |
| წინაჲსწარმეტყუელთა კრებულნი | **A** 64r, **B** 49r, **G** 111r, **H** 62r, **J** 81r, **L** 70r, **P** 48r, **a** 66v, **e** 295r, **j** 86. | | | |
| ჭირთა და განსაცდელთა | **b** 51r. | **G** 111v, **U** 49r, **V** 99v, **d** 1r, **e** 321v. | **E** 113v, **O** 2r, **a** 74r, **j** 93. | **B** 187r, **H** 319v, **J** 1v. |
| **ხუთშაბათი** | **უფალო-ღაღადყავს** | **სტიქარონნი** | **აღვივსენითსა** | **განუსაზღვრელი** |
| არმური, უდბობისაჲ წყუდიადი | **a** 74v, **e** 295v. | **G** 124v, **U** 53r, **V** 106v, **e** 321v. | **E** 124r, **M** 53r, **O** 11r, **j** 101. | **B** 187r, **H** 320r, **J** 2r. |
| გიხაროდენ, ქალწულო მარიამ | **A** 67v, **B** 56r, **L** 77r, **U** 52v. | | | |
| თანამდები ვნებათაჲ | **A** 67v, **B** 56v, **G** 124r, **H** 67v, **J** 88r, **L** 77v, **f** 14v. | | | |
| თანამოსაყდრეთა მათ | **A** 67v, **B** 56v, **G** 124r, **H** 67v, **J** 87v, **L** 77r, **O** 2v, **b** 51r, **f** 14v. | | | |
| თვთმნათობსა ნათელსა | **A** 67v, **B** 56v, **G** 124r, **H** 67v, **J** 87v, **L** 77r, **O** 2v, **b** 51r, **f** 14v. | | | |
| თუალით უხილავსა მას | **A** 67v, **B** 56v, **G** 124r, **H** 67v, **J** 88r, **L** 77v, **O** 3r, **b** 51r. | | | |

| ხუთშაბათი | უფალო-ღაღადყავსა | სტიქარონნი | აღვივსენითსა | განუსაზღვრელი |
|---|---|---|---|---|
| მოსცა ძალი | **A** 67r, **B** 56r, **G** 123v, **H** 67r, **J** 87v, **L** 77r, **P** 55v, **a** 74v, **b** 50v, **e** 295v, **f** 14v. | **j** 94. | | |
| მტკიცენო სარ-წმუნოებითა | **A** 67v, **B** 56r, **G** 124r, **H** 67v, **J** 87v, **L** 77r, **P** 56r, **a** 74v, **b** 51r, **e** 295v, **f** 14v, **j** 94. | | | |
| ოდეს ვნებად მიე-ცემოდა | **A** 67r, **B** 56r, **G** 123v, **H** 67r, **J** 87v, **L** 77r, **P** 55v, **a** 74v, **b** 50v, **e** 295v, **f** 14v. | **j** 94. | | |
| რომელმან ღმერთი დაუტევნელი | **a** 74v, **e** 295v. | **G** 124v, **U** 52v, **V** 106v, **e** 321v. | **E** 124r, **M** 53r, **O** 11r, **j** 101. | **B** 187r, **H** 319v, **J** 2r. |
| შენთჳს მოასწავებ-დეს | **A** 67v, **B** 56v, **G** 124r. | | | |
| შიში მრავალფე-რთა | **a** 75r, **e** 295v. | **G** 124v, **U** 53r, **V** 106v, **e** 321v. | **E** 124v, **M** 53r, **O** 11v, **j** 101. | **B** 187r, **H** 320r, **J** 2r. |
| **პარასკევი** | **უფალო-ღაღადყავსა** | **სტიქარონნი** | **აღვივსენითსა** | **განუსაზღვრელი** |
| ბოროტთა ვნე-ბათა | | **G** 132v, **U** 56v, **V** 113r, **d** 11v, **e** 322r. | **E** 132r, **M** 54v, **O** 20v, **a** 81v, **b** 56r, **j** 108. | **B** 187v, **H** 320r, **J** 2r. |
| გიხაროდენ, გან-მაქარვებელო | **A** 70v, **B** 61v, **G** 131r, **J** 93v, **L** 83r, **b** 55r. | | | |
| დაუცხრომელითა ჴმითა გალობისაჲთა | **A** 70v, **B** 61v, **G** 131r, **H** 72v, **J** 94r, **L** 83r, **O** 12r, **P** 60v, **a** 82r, **b** 55r, **d** 11r, **e** 296r, **f** 14v, **j** 101. | | | |
| დღეს აღემართების | **A** 71r, **B** 62r, **G** 131v, **H** 73r, **J** 94r, **L** 83v. | | | |

| პარასკევი | უფალო-ღაღადყავსა | სტიქარონნი | აღვივსენითსა | განუსაზღვრელი |
|---|---|---|---|---|
| ვის ესმას ესე | **A** 70v, **B** 61v, **G** 131r, **J** 93v, **L** 83r, **O** 11v, **b** 55r. | | | |
| მდგომარე წინაშე | **A** 71r, **B** 62r, **G** 131v, **H** 73r, **J** 94v, **L** 83v, **a** 82r, **e** 296r. | | | |
| მოიხილე ჩუენ ზედა | | **G** 132v, **U** 56v, **V** 113r, **d** 11v, **e** 322r. | **E** 132r, **M** 54v, **O** 20r, **a** 81v, **b** 55v, **j** 108. | **B** 187r, **H** 320r, **J** 2r. |
| მოწყალე მექმენ, ქრისტე | **A** 70v, **B** 61v, **G** 131r, **J** 93v, **L** 83r, **O** 12r, **b** 55r. | | | |
| მსთუად მეწიენ ჩუენ | **A** 70v, **B** 61v, **G** 131r, **J** 93v, **O** 12r, **b** 55r. | | | |
| რაჟამს აღემართა | **A** 70v, **B** 62r, **E** 131v, **G** 131v, **H** 72v, **J** 94r, **L** 83v, **a** 82r, **e** 296r, **j** 101. | | | |
| რაჟამს აჰმაღლდი | **A** 70v, **B** 61v, **G** 131v, **H** 72v, **J** 94r, **L** 83r, **P** 60v, **a** 82r, **b** 55r, **d** 11r, **e** 296r, **f** 14v, **j** 101. | | | |
| რაჟამს გიხილეს | **A** 70v, **B** 62r, **G** 131v, **H** 72v, **J** 94r, **L** 83r, **O** 12r, **P** 60v, **a** 82r, **b** 55r, **e** 296r, **j** 101. | | | |
| საქმეთა ბნელი-სათა | | **G** 132r, **U** 56r, **V** 113r, **d** 11v, **e** 322r. | **E** 132r, **M** 54v, **O** 20r, **a** 81v, **b** 55v, **j** 108. | **B** 187r, **H** 320r, **J** 2r. |
| საღმრთოჲთა გალობითა | **A** 70v, **B** 62r, **L** 83v. | | | |

| პარასკევი | უფალო-ღაღადყავსა | სტიქარონნი | აღვივსენითსა | განუსაზღვრელი |
|---|---|---|---|---|
| წინაჲსწარმეტ-ყუელთა ჴმანი | **A** 71r, **B** 62r, **G** 131v, **H** 73r, **J** 94r, **L** 83v, **a** 82r, **e** 296r, **j** 101. | | | |
| ჯუარო დიდებუ-ლო | **A** 70v, **B** 62r, **G** 131v, **H** 72v, **J** 94r, **L** 83v, **O** 12r, **P** 60v, **b** 55r, **d** 11r, **f** 14v, **j** 101. | | | |
| **შაბათი** | **უფალო-ღაღადყავსა** | **სტიქარონნი** | **აქებდითსა/ აღვივსენითსა** | **განუსაზღვრელი** |
| ანგელოზთა კრე-ბულსა | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78r, **J** 99v, **L** 89v, **P** 70r, **b** 59r. | | | |
| გიხაროდენ, ქალწულო მარიამ | **A** 74r, **B** 67v, **G** 139r, **H** 78v, **L** 90r, **U** 60r. | | | |
| დიდ არს და სა-კჳრველ | **A** 74r, **B** 67v, **G** 139r, **H** 78v, **J** 100r, **L** 89v, **P** 70v, **a** 89r, **b** 59v [სხვა რედაქცია], **e** 296v, **j** 108 [სხვა რედაქცია]. | **k** 136 (155) [სხვა რედაქცია] | **O** 20r, **b** 56r [აღვივსენითსა] | |
| ვნებათა მჴსნელი-სათა | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78v, **J** 100r, **L** 89v, **P** 70r, **b** 59r. | **N** 164r. | **O** 2r [აღვივსენითსა] | |
| მიეც განსუენებაჲ | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78v, **J** 100r, **L** 89v, **P** 70r. | | | |
| საღმრთოჲთა გალობითა | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78v, **J** 100r. | | | |

| შაბათი | უფალო-ღაღადყავსა | სტიქარონნი | აქებდითსა/ აღვივსენითსა | განუსაზღვრელი |
|---|---|---|---|---|
| ყოველი სოფელი | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78v, **J** 100r, **L** 89v, **P** 70v, **a** 89r, **b** 59v, **e** 296r. | | | |
| ყოველივე სასო-ებაჲ | | **G** 142v, **U** 60r, **V** 125v, **b** 59v, **d** 15r, **e** 322r. | **E** 140v, **N** 171v, **a** 88v [აღვივსენითსა] | **B** 187v, **H** 320v, **J** 2v. |
| ყოველნი ტომნი | | **G** 142r, **U** 60r, **V** 125v, **b** 59v, **d** 15r, **e** 322r. | **E** 140v, **N** 171v, **a** 88v [აღვივსენითსა] | **B** 187v, **H** 320r, **J** 2v. |
| ყოვლისა ცხორე-ბისა | | **G** 142v, **U** 60r, **V** 125v, **b** 59v, **d** 15r, **e** 322r. | **E** 140v, **N** 171v, **a** 88v [აღვივსენითსა] | **B** 187v, **H** 320v, **J** 2v. |
| შეიმოსეთ სიმჴნით | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78r, **J** 99v, **L** 89v, **O** 21r, **P** 70r, **U** 56r, **b** 59r. | | **N** 182r [აღვივსენითსა] | |
| შენ, კაცთმოყუა-რეო | **A** 74r, **B** 67r, **G** 138r, **H** 78r, **J** 99v, **L** 89r, **O** 20v, **P** 69v, **b** 59r. | | | |
| შენ, რომელი მისცემ | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78r, **J** 99v, **L** 89r, **O** 21r, **P** 70r. | | | |
| ხისაგან გემოჲ იხილა | **P** 70v. | | | |
| ჯუარი ქრისტესი | **A** 74r, **B** 67v, **G** 138v, **H** 78v, **J** 100r, **L** 89v, **P** 70v, **a** 89r, **b** 59r, **e** 296r. | **b** 47r (55v). | **a** 66r [აღვივსენითსა] | |

# საგალობელთა სანოტო ხელნაწერების შესახებ

ჩვენი პუბლიკაციის წინამდებარე მეორე ნაწილი, როგორც ანოტაციაში არის აღნიშნული, შეიცავს სანოტო დანართს, რომელიც შედგენილია **XIX-XX** საუკუნეების შვიდი სანოტო ხელნაწერისა და ორი სანოტო გამოცემის მიხედვით. ვფიქრობთ, რომ **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერების შედარებითი კვლევა საშუალებას მოგვცემს, მათ საფუძველზე გავიაზროთ და თანამედროვე საღვთისმსახურო პრაქტიკაში ავაღორძინოთ საუკუნეების მანძილზე დაკარგული წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონის საგალობლები. ამასთან დაკავშირებით საყურადღებოა ის ფაქტი, რომ პარაკლიტონის გვიანდელ, ბეჭდურ გამოცემაში საგალობლები ანტონ **I** კათალიკოსის მიერ, ძირითადად, შერჩეულია სლავური პარაკლიტონის მიხედვით. ჩვენ შევეცადეთ საგალობელთა ეს გვიანდელი რედაქცია შეგვეცვალა და შეგვევსო გიორგი მთაწმინდელისეული ვარიანტებით.

წინამდებარე პუბლიკაციაში გამოყენებულია შემდეგი სანოტო ხელნაწერები და ბეჭდური გამოცემები: **Q 672, Q 684, Q 686, Q 689, Q 693, Q 694, H 154/2,** ქართული საეკლესიო გალობა **2006,** ტომი **I** და ჰიმნოგრაფიული კრებული **2020,** ტომი **I.** ამასთან, მითითებული ხელნაწერებიდან აღებული სანოტო მასალის რედაქტირებისას სხვა ხელნაწერების მონაცემებსაც ვითვალისწინებდით.

ქვემოთ წარმოვადგენთ მცირე ცნობებს ჩვენ მიერ გამოყენებულ ხელნაწერებთან დაკავშირებით[1], ასევე მითითებებს ამ ხელნაწერებიდან აღებული საგალობლების შესახებ:

**1. Q 672.**

ხელნაწერი **Q 672** შეიცავს რვა ხმის კვირადღის სამწუხრო საგალობლებს, მას ამგვარი სათაური აქვს წამძღვარებული: „პარტიტურა, წიგნი 16. სრულიად წელიწადსა შინა სახმარებელი რვა-ხმა აღდგომის სამწუხრო საგალობელნი“. კრებული გადაწერილია წმ. ექვთიმე კერესელიძის მიერ. ამ კრებულიდან ჩვენ ავიღეთ კვირადღის პირველი და მეორე ხმის ***«უფალო-ღაღადვყავსას»*** დასდებლები, რომლებსაც შესაბამისი ხმის ***«უფალო-ღაღადვყავსას»*** ჰანგი აქვთ. ისინი ხელნაწერში განთავსებულია შემდეგ გვერდებზე: 75-103. ეს საგალობლებია:

**1** *ხელნაწერთა აღწერილობისას ვეყრდნობოდით შემდეგ პუბლიკაციას: ქართული საგალობლების ხელნაწერთა აღწერილობა* ***2013.***

*ჴმაჲ ა*

*სამწუხრონი ლოცვანი ჩვენნი*[1];

*მოაღეგით, ერნო, სიონსა;*

*მოვედით, ერნო, უგალობდეთ;*

*იხარებდით ცანი და იშვებდინ საფუძველნი;*

*ხორცითა ნებსით თვისით;*

*ცხოვრებისმომცემელსა საფლავსა შენსა;*

*მამისა თანასამარადისოსა;*

*ყოვლისა სოფლისა დიდებასა.*

*ჴმაჲ ბ*

*პირველსაუკუნეთა მამისაგან შობილსა;*

*ქრისტემან, მაცხოვარმან ჩვენმან;*

*მთავარანგელოსთა თანა;*

*შენ, ჯუარცმული და დაფლული;*

*ჯუარითა შენითა განაქარვე;*

*განგეხვნენ შენ, უფალო;*

*ცხოვრებისა გალობასა ვგალობდეთ;*

*წარხდა სახე.*

**Q 672**-დან ასევე დამოწმებული გვაქვს პირველი და მეორე ხმის ჭრელი **«*უფალო-ღაღადყავსა*»** (გვ. 35-42). წმ. ექვთიმე აღმსარებელი რვა ხმის ჭრელ **«*უფალო-ღაღადყავსას*» მაღალბუნებოვანს** უწოდებს (გვ. 62).

იოანე ბატონიშვილი თავის „კალმასობაში" **«*უფალო-ღაღადყავსას*»** ჭრელ ვარიანტებზე ამბობს: „*არიან რვა ჴმანი «უფალო-ღაღადყავისნი» სხვადასხვა ჴმად სათქმელნი, და ესე უფრო ძნელსათქმელი არს, ამისთვს რომელ, უკეთუ არა არიან ამას შინა დაჴელოვნებულ მგალობელნი, ვერ ძალედებათ ჰსწორედ გალობად, რათა ერთიმეორესა ჴმასა ზედა არა შეჰსცვალონ*" (ბატონიშვილი 1991: 522).

მანანა ანდრიაძე თავის ნაშრომში „საგალობელთა ჟანრები და ნევმირების ტრადიცია **XIX** საუკუნის ქართული ხელნაწერების მიხედვით" ვრცლად განიხილავს ჭრელი საგალობლების საკითხს, მათ შორის **«*უფალო-ღაღადყავსას*»** ჭრელ ვარიანტებს. მოვიყვანთ ამონარიდს მისი ნაშრომიდან: „*ჭრელი, როგორც საგალობლის ტიპის განმსაზღვრელი ტერმინი, არაერთხელ გვხვდება დასავლეთ საქართველოს საგალობელთა ხელნაწერებში. საინტერესოა, ნოტებზე გადატანილ საგალობლებიდან რომელს ეწოდება ჭრელი. ე. კერესელიძის მიერ შედგენილ „მწუხრის" (Q 672) საგალობელთა კრებულებში, ამ განგების ერთ-ერთი უმთავრესი საგალობელი – უფალო ღაღად-ვყავ შენდამი, მოცემულია ჭრელის სახით რვავე*

---

**1** *წინამდებარე თავში საგალობელთა დასახელებებს იმ ფორმით ვტოვებთ, როგორც ისინი სანოტო ხელნაწერებშია მოცემული.*

*ჯმაში. ყოველი საგალობელი რთულ ინტონაციურ და ჰარმონიულ ბრუნვებს ეყ-რდნობა. ჰანგი რომ განვითარებული და გამშვენებულია, ამას მოწმობს ტექსტის მარცვლების შეფარდება საგალობლის კილოსთან. ... ჭრელი უბრალოდ გამშვენე-ბული გალობის ნიმუში არ არის. გამშვენებაში, როგორც თვითონ ე. კერესელიძე აღნიშნავს, ხშირია მობრუნება კილოზე. მხოლოდ გამშვენებით გალობა შეუძლებე-ლია, ვინაიდან საგალობლის კილოს მის ბუნებას უკარგავს: „საგალობელი ან მა-რტო კილოზე უნდა იგალობონ, ან შიგადაშიგ გამშვენებით, ხოლო მარტო გამშვე-ნება და გავარდიშება მთელი საგალობლის არ შეიძლება, ის იქნება უსაფუძვლო და უვარგისი, რადგან გადავარდება თავის წესიერის გზიდგან და დაიკარგება კილო" (შთასახედი Q 674: 190). საერთოდ, ტექსტში გამშვენებულ მუხლებს ე. კერესე-ლიძე სადასთან ერთად იძლევა, მხოლოდ გასარჩევად სხვადასხვა მიმართულების შტილებს უკეთებს. წინამდებარე ჭრელებში ასეთი ორგვარი აღნიშვნა არ გვხვდება. ე. ი. აქ გამშვენებას კი არა აქვს ადგილი, არამედ „ბუნებითი კილოების" რთული ვარიანტების გამოყენებას. ამ რთულ კილოებს, როგორც ჩანს, ჭრელთა გუარნი ეწოდებოდა, ჭრელთა გუარნის საფუძველზე შედგენილ საგალობელს კი – ჭრელი"* (ანდრიაძე 2021: 92-93).

დავით შუღლიაშვილის შენიშვნით: „ ... *ჭრელი «უფალო ღაღადვყავის» ჩანაწერთა არსებობა ამ საგალობლის განსაკუთრებულ მნიშვნელობაზე მიუთითებს, როგორც ლიტურგიული, ისე მუსიკალური თვალსაზრისით. ჭრელი ნიმუშების პარალელურად, რვახმა «უფალო ღაღადვყავი», რომელნიც სხვა ხელნაწერებში და სხვა წყაროებში გვხვდება, დასდებლის ხმებზე არის აგებული, რის საფუძველზეც შეგვიძლია ვთქვათ, რომ «უფალო ღაღადვყავი» იმ საგალობელთა რიცხვს მიეკუთვნება, რომელიც სხვადასხვა შემთხვევაში გალობის სხვადასხვა სტილით სრულდება, რაც სავარაუდოდ დიდ დღესასწაულებს, ან ლიტურგიის აღმსრულებელ იერარქთა რანგს უნდა უკავშირდებოდეს"* (შუღლიაშვილი 2014: 82).

**Q 672**-დან ასევე აღებულია ***«უფალო-ღაღადვყავსას»*** ფსალმუნის დამაბო-ლოებელი პირველი და მეორე ხმის ***«დიდება. აწ და»*** (გვ. 85, 100).

**Q 672** იმითაც არის განსაკუთრებული, რომ ის ***«უფალო-ღაღადვყავსას»*** ფსალმუნს, ***«დასდევ, უფალოს»***, მთლიანად შეიცავს. ჩვენ ამ ფსალმუნს სრუ-ლი სახით ვიმოწმებთ (**Q 672,** გვ. 64-74). როგორც ცნობილია, ამ დიდ საგა-ლობელს ძველქართულ ჟამნში აქვს განსაკუთრებული ჩასართავებიც[1], რომლე-ბიც დღევანდელ ლიტურგიკულ პრაქტიკაში აღარ გამოიყენება. შესაბამისად, ეს ჩასართავები **Q 672**-შიც არაა მოცემული.

**2. Q 684.**

ხელნაწერი **Q 684** ძლისპირთა კრებულია. ეს ძლისპირები ჩაწერილია

**1** *ამის შესახებ იხ. ამავე პუბლიკაციის თავი „**«უფალო-ღაღადვყავსას» ფსალმუნი წმ. გიორგი მთაწმინდელისეული ჟამნის ხელნაწერებში**", გვ. 18.*

ოზურგეთში ანტონ დუმბაძისგან. ის ამგვარადაა დასათაურებული: „წიგნი მეცხრე. ოზურგეთში დაწერილი სძლისპირთა საგალობელნი ანტონ დუმბაძისგან გადაცემულნი“. კრებულის გადამწერია წმ. ექვთიმე კერესელიძე. ხელნაწერი გადაწერილია **Q 1475**-დან[1]. ამ ხელნაწერი კრებულიდან ჩვენ შემდეგი საგალობლები ავიღეთ: ***«ვიხილეთ ჩვენ ქრისტე»*** (გვ. 18 (**12v**), № 12), ***«ცხოვრება ხარ დაუსრულებელი»*** (გვ. 19 (**13r**), №13) და ***«ადიდე შენ, მაცხოვარ»*** (გვ. 99 (**53r**), №80).

ასევე, ამ ხელნაწერიდან ჩვენ გამოვიყენეთ პირველი ხმის სამი ძლისპირის ჰანგი, რომლებიც ერთმანეთის მსგავსი მელოდიური ფორმულებითაა შედგენილი: ***«შესთა ბუნებისა»*** (გვ. 63 (**35r**), №51), ***«ბუნება იგი მდინარეთა»*** (გვ. 87 (**47r**), №71) და ***«რომელმან თავს-იდვა»*** (გვ. 89 (**48r**), №72). ამ სამი ძლისპირის მელოდიური ფორმულები ჩვენ მივუსადაგეთ პირველი ხმის საგალობელს ***«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი»***, რომლის ჰანგიც სანოტო ხელნაწერებში ვერ მოვიძიეთ.

**3. Q 686.**

ხელნაწერი **Q 686** შეიცავს დიდი პარასკევის საგალობლებს, ე. წ. ***«შესვეტილიანს»***. ამ საგალობელთა შესახებ რაჟდენ ხუნდაძეს შემდეგი მინაწერი აქვს გაკეთებული: *„ამ დიდი პარასკევის საგალობელის, რომელსაც ყველას ერთიანად „შესვეტილიანი“ ჰქვია, ამის მცოდნე მგალობელი ახლა აღარ არის. დიდებული საგალობელია და მშვიდი. განსვენება და სასუფეველი ქორიძეს და ან. დუმბაძეს ამის დაწერისათვის, რ. ხუნდაძე“* (**62v**). ამ ხელნაწერი კრებულიდან ჩვენ შემდეგი საგალობელი ავიღეთ: ***«ნუ ებრაელებრ დღესასწაულობთ»*** (გვ. 88 (**46v**), №54).

**4. Q 689.**

ხელნაწერი **Q 689** ძლისპირთა კრებულს წარმოადგენს, ამასთან რამდენიმე სხვა ჟანრის საგალობელსაც შეიცავს. ძლისპირები გადმოცემულია არისტოვლე ქუთათელაძის მიერ. გადამწერი: წმ. ექვთიმე კერესელიძე. ხელნაწერს ამგვარი სათაური ახლავს: „წიგნი 14. სძლისპირთა საგალობელნი“.

ამ ხელნაწერიდან ჩვენ გამოვიყენეთ პირველი ხმის სამი ძლისპირის ჰანგი, რომლებიც ერთმანეთის მსგავსი მელოდიური ფორმულებითაა შედგენილი: ***«ნაკვერცხალი ცეცხლისა»*** (გვ. 9 (**10r**), №11), ***«მხილველი ღვთისა მოსე»*** (გვ. 2 (**6v**), №3) და ***«განმაძლიერე, ქრისტე»*** (გვ. 7 (**9r**), №9). წინამდებარე სამი ძლისპირის მელოდიური ფორმულები მივუსადაგეთ პირველი ხმის საგალობელს ***«იშევ ქალწულისაგან»***, რომლის ჰანგიც სანოტო ხელნაწერებში ვერ მოვიძიეთ.

**1** *ხელნაწერ Q 684-ისა და Q 1475-ის ურთიერთმიმართების შესახებ იხ. შემდეგი პუბლიკაცია: „ქართული პირველწყაროები: საგალობელთა ხელნაწერ Q 684-ის ანალიზი“ (ქართული გალობა ანთოლოგია* **2018: 11-35**).

ასევე, Q **689**-დან გამოვიყენეთ მეორე ხმის ძლისპირის ჰანგი ***«სლვად უჩვეულოსა»*** (Q **689**, გვ. 75 (**44r**), №67). მოცემული ძლისპირის მელოდიური ფორმულები მეორდება Q **684**-ში დაცულ ძლისპირში ***«ვიხილოთ ჩვენ ქრისტე»*** (Q **684**, გვ. 18 (**12v**), №12) და ქსგ-ის **VIII** ტომში გამოქვეყნებულ ძლისპირში ***«აღყვავილნა შროშნის სახედ»*** (გვ. 18). ხსენებული სამი ძლისპირის მელოდიური ფორმულები ჩვენ მივუსადაგეთ მეორე ხმის საგალობელს ***«შეცით ქუეყანად მოხუედ»***, რომლის ჰანგიც სანოტო ხელნაწერებში ვერ მოვიძიეთ.

**5. Q 693.**

ხელნაწერი Q **693** შეიცავს თორმეტი საუფლო დღესასწაულის საგალობლებს, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირებს და სხვა ნიმუშებს. ისინი ჩაწერილია წმ. ფილიმონ ქორიძის მიერ ქალაქ თბილისში და ქალაქ ოზურგეთში. კრებულში არსებული საგალობლები მხოლოდ პირველი ხმით, მთქმელით არის წარმოდგენილი. ამ ხელნაწერი კრებულიდან ჩვენ შემდეგი საგალობელი ავიღეთ:

***«რომელი იქები მალთაგან»*** (გვ. 67 (**36r**), № 74);
***«მამისაგან შობილმან»*** (გვ. 74 (**39v**), № 81);
***«ქრისტე კაცთმოყვარე»*** (გვ. 77 (**41r**), № 83).
***«სასოწარკვეთილმან ცხორებისათვის»*** (გვ. 208 (**106v**), № 217)[1].

**6. Q 694.**

ხელნაწერი Q **694** სადღესასწაულო საგალობლების კრებულია. ნიმუშები გადმოცემულია არისტოვლე ქუთათელაძისგან და დაწერილია ნოტებზე ფილიმონ ქორიძის მიერ. კრებულში საგალობლები მხოლოდ მთქმელის პარტიითაა წარმოდგენილი. ამ ხელნაწერიდან ჩვენ აღებული გვაქვს ერთი ნიმუში: ***«რაჟამს გარდამოხსნა»***[2] (გვ. 39 (**25r**), № 250).

**7. H 154/2.**

ხელნაწერი **H 154/2** სადღესასწაულო საგალობლების კრებულია, რომელიც წმ. ფილიმონ მგალობლის მიერ გურიაშია ჩაწერილი. კრებულში საგალობლები მხოლოდ მთქმელის პარტიითაა წარმოდგენილი. ამ ხელნაწერიდან ჩვენ აღებული გვაქვს ერთი ნიმუში: ***«ეჰა, დიდებული საკვირველი»*** (გვ. **147v**, № 89)[3].

**8.** „ქართული საეკლესიო გალობა“ 2006, ტომი **I**.

„ქართული საეკლესიო გალობის“ **I** ტომიდან ჩვენს პუბლიკაციაში ასახუ-

---

1 *ოთხივე ძლისპირის შემთხვევაში მოძახილი და ბანი, ესე იგი, მეორე და მესამე ხმა, შეუწყო კრებულის მუსიკალურმა რედაქტორმა, მალხაზ ერქვანიძემ.*

2 *ძლისპირს მოძახილი და ბანი, ესე იგი, მეორე და მესამე ხმა, შეუწყო კრებულის მუსიკალურმა რედაქტორმა, მალხაზ ერქვანიძემ.*

3 *ძლისპირს მოძახილი და ბანი, ესე იგი, მეორე და მესამე ხმა, შეუწყო კრებულის მუსიკალურმა რედაქტორმა, მალხაზ ერქვანიძემ.*

ლია პირველი ორი ხმის *«უფალო-ღაღადყავსა»* (გვ. **28-29, 34-35**), რომლებიც ჩაწერილია დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის მიერ. ამ საგალობლების პირველწყარო გახლავთ ფოლკლორის სახელმწიფო ცენტრის არქივის ხელნაწერები №2121 (გვ. **5, 8**) და №2124 (გვ. **1, 6**). რვა ხმის *«უფალო-ღაღადყავსას»* საგალობლებს რაჟდენ ხუნდაძის შენიშვნა ახლავს: *„ეს რვა ხმათა საგალობლები დიდი განძია ... ჩემი ზეპირი ცოდნისაგან დავწერე. დეკ. რ. ხუნდაძე“* (№2124, გვ. 1).

**9.** „ჰიმნოგრაფიული კრებული“ **2020**, ტომი **I**.

„ჰიმნოგრაფიული კრებულის“ I ტომიდან ჩვენს პუბლიკაციაში ასახულია ორი ძლისპირის ჰანგი: ***«შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ», ჴმაჲ ა*** (გვ. 37, 77) და ***«შენ, ყოვლადწმიდათ ქალწულთ», ჴმაჲ ბ*** (გვ. 42, 140). წინამდებარე საგალობლების პირველწყარო გახლავთ ხელნაწერი **Q 674 (გვ. 693, 699)**.

შეჯამების სახით წარმოგიდგენთ წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის პირველი და მეორე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირების სრულ ჩამონათვალს:

## ჴმაჲ ა

***«შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ»*** – ძლისპირის ჰანგი ***„ჰიმნოგრაფიული კრებულის“*** I ტომიდან გვაქვს აღებული (გვ. 37, 77).

***«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი»*** – ძლისპირის ჰანგი შევადგინეთ შემდეგი სამი ძლისპირის მელოდიური ფორმულების გამოყენებით: ***«ზესთა ბუნებისა»*** (**Q 684,** გვ. 63 **(35r)**, № 51), ***«ბუნება იგი მდინარეთა»*** (**Q 684,** გვ. 87 **(47r)**, № 71) და ***«რომელმან თავს-იდვა»*** (**Q 684,** გვ. 89 **(48r)**, № 72).

***«იშევ ქალწულისაგან»*** – ძლისპირის ჰანგი შევადგინეთ შემდეგი სამი ძლისპირის მელოდიური ფორმულების გამოყენებით: ***«ნაკვერცხალი ცეცხლისა»*** (**Q 689,** გვ. 9 **(10r)**, № 11), ***«მხილველი ღვთისა მოსე»*** (**Q 689,** გვ. 2 **(6v)**, № 3) და ***«განმაძლიერე, ქრისტე»*** (**Q 689,** გვ. 7 **(9r)**, №9).

***«ქრისტე კაცთმოყუარე»*** – ძლისპირის ჰანგი აღებულია შემდეგი ხელნაწერიდან: **Q 693,** გვ. 77 **(41r)**, № 83.

***«ეჰა, დიდებული საკვრველი»*** – ძლისპირის ჰანგი აღებულია შემდეგი ხელნაწერიდან: **H 154/2,** გვ. **147v**, № 89.

***«ზეცისა განწესებულთა»*** – ძლისპირის ჰანგი ***„ჰიმნოგრაფიული კრებულის“*** I ტომიდან გვაქვს აღებული (გვ. 37, 77)[1].

---

**1** *«ზეცისა განწესებულთა» წარმოადგენს ძლისპირის – **«შენ, სიტყუაჲ დაუსაბამოჲ»** – ღვთისმშობლის დასდებელს (იხ. ხელნაწ. Sin. 13, 249r). შესაბამისად, მას იგივე ჰანგი აქვს. მსგავსი მაგალითი წინამდებარე კრებულშიც გვხვდება – გვ. 70-71.*

***«წმიდანო მარტჳლნო»*** – ძლისპირს ***„ქრისტე კაცთმოყუარეს»*** ჰანგი აქვს[1].

## ჴმაჲ ბ

***«რომელი იშვა მამისაგან»*** – ძლისპირს მივუსადაგეთ შემდეგი ძლისპირის ჰანგი: ***«ვიხილოთ ჩვენ ქრისტე»*** (**Q 684,** გვ. 18 (**12v**), № 12).

***«რომელი იქები ძალთაგან»*** – ძლისპირის ჰანგი აღებულია შემდეგი ხელნაწერიდან: **Q 693,** გვ. 67 (**36r**), № 74.

***«მამისაგან შობილმან»*** – ძლისპირის ჰანგი აღებულია შემდეგი ხელნაწერიდან: **Q 693,** გვ. 74 (**39v**), № 81.

***«შენ, სიბრძნე»*** – ძლისპირის ჰანგი ***„ჰიმნოგრაფიული კრებულის“*** **I** ტომიდან გვაქვს აღებული (გვ. 42, 140)[2].

***«რომელმანცა სიბრძნით დაჰბადა»*** – ძლისპირს მივუსადაგეთ შემდეგი ძლისპირის ჰანგი: ***«ცხოვრება ხარ დაუსრულებელი»*** (**Q 684,** გვ. 19 (**13r**), № 13).

***«ანგელოზთა დღეს»*** – ძლისპირის ჰანგი აღებული გვაქვს შემდეგი დასდებლიდან: ***«ნუ ებრაელებრ დღესასწაულობთ»*** (**Q 686,** გვ. 88 (**46v**), № 54)[3].

***«ზეცით ქუეყანად მოხუედ»*** – ძლისპირის ჰანგი შევადგინეთ შემდეგი სამი ძლისპირის მელოდიური ფორმულების გამოყენებით: ***«ხლვად უჩვეულოსა»*** (**Q 689,** გვ. 75 (**44r**), № 67), ***«ვიხილოთ ჩვენ ქრისტე»*** (**Q 684,** გვ. 18 (**12v**), № 12) და **ქსგ**-ის **VIII** ტომში გამოქვეყნებული ძლისპირი ***«აღყვავილნა შროშნის სახედ»*** (გვ. 18).

***«შენთვს მოასწავებდეს»*** – ძლისპირს მივუსადაგეთ შემდეგი ძლისპირის ჰანგი: ***«ადიდე შენ, მაცხოვარ»*** (**Q 684,** გვ. 99 (**53r**), № 80).

***«რაჟამს გარდამოჰჴსნა»*** – ძლისპირის ჰანგი აღებულია შემდეგი ხელნაწერიდან: **Q 694,** გვ. 39 (**25r**), № 250[4].

***«სასოწარკუეთილმან ცხორებისათვს»*** – ძლისპირის ჰანგი აღებულია შემდეგი ხელნაწერიდან: **Q 693,** გვ. 208 (**106v**), № 217. ამავე ხელნაწერში მითითებული ძლისპირის ჰანგზე გაწყობილია რამდენიმე დასდებელი

---

1 ***«ქრისტე კაცთმოყუარე»*** *და* ***«წმიდანო მარტჳლნო»*** *ერთი და იგივე ჰანგის მქონე ძლისპირებია, რადგანაც ისინი ერთ ჯგუფს წარმოადგენს. მაგალითად,* Sin. 3-*ში* ***«წმიდანო მარტჳლნო»*** *ერთგან მოცემულია პირველ დასდებლად, რომელსაც ახლავს მითითება ძლისპირზე* ***«ქრისტე კაცთმოყუარე»*** *(იხ. ხელნაწ.* Sin. 3, 109v*). მსგავსი მაგალითი წინამდებარე კრებულშიც გვხვდება – გვ. 95.*

2 ***«შენ, სიბრძნე»*** *და* ***«შენ, ყოვლადწმიდაო ქალწულო»*** *ერთ ჯგუფშია მოცემული.* ***«შენ, ყოვლადწმიდაო ქალწულო»*** *წარმოადგენს ძლისპირის –* ***«შენ, სიბრძნე»*** *– ღვთისმშობლის დასდებელს. შესაბამისად, მას იგივე ჰანგი აქვს. მაგალითად, იხ. ხელნაწ.* Sin. 3, 9r, *ასევე იხ. წინამდებარე გამოცემა, გვ. 100.*

3 *დასდებელს* ***«ნუ ებრაელებრ დღესასწაულობთ»*** *თავად* Q 686-*ის სარჩევში მითითებული აქვს ძლისპირი* ***«ანგელოზთა დღეს»*** *(1v).*

4 *ძლისპირებს* ***«რაჟამს გარდამოჰჴსნა»*** *და* ***«მამისაგან შობილმან»*** *ერთი და იგივე ჰანგი აქვს, მცირეოდენი ვარიანტული სხვაობებით. შუა საუკუნეების ხელნაწერებშიც ეს ძლისპირები ერთმანეთს ენაცვლებიან. ამის შესახებ იხ. გვ. 108, 111.*

(**იხ. 52v-54v**), რომელთა ვარიანტული სხვაობანიც ჰანგზე მარცვლების განაწილებისას გამოვიყენეთ.

სანოტო დანართში ძლისპირთა ინგლისური შესატყვისები დაზუსტებულია შემდეგი გამოცემების მიხედვით: **The Lenten Triodion 2002, The Octoechos 1999, The Pentecostarion 2010.** აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის ლიტურგიკულ ხელნაწერებში მოცემული ზოგიერთი ძლისპირი თანამედროვე პრაქტიკაში გამოყენებულ ლიტურგიკულ კრებულებში აღარ გვხვდება. ასეთ შემთხვევაში, ძლისპირთა ინგლისური შესატყვისები ჩვენ მიერ არის თარგმნილი.

სანოტო დანართში გამოყენებული გვაქვს შემდეგი პირობითი აღნიშვნები:

**ქსგ** – ქართული საეკლესიო გალობა, **I-VIII** ტომები, კრებულები შეადგინა და გამოსაცემად მოამზადა: მალხაზ ერქვანიძემ

**ქგ** – ქართული გალობა 2003

**ჰკ** – ჰიმნოგრაფიული კრებული 2020

**არტ**. – არტემ ერქომაიშვილი, აუდიოჩანაწერი

**შს** – შემოქმედის სკოლა 2014

11 **მარგალიტი** – ქართული გალობა. თერთმეტი მარგალიტი. დიმიტრი პატარავა, ვარლამ სიმონიშვილი, არტემ ერქომაიშვილი. საარქივი ჩანაწერი, 1949 (კომპაქტდისკი): თბილისის სახელმწიფო კონსერვატორია. ქართული ხალხური სიმღერის საერთაშორისო ცენტრი. თბილისი, 2004[1].

სანოტო დანართის სქოლიოებში მითითებული გვაქვს ერთმანეთის მსგავსი მუხლების გამოვლენის მაგალითები სხვადასხვა საგალობელში. საგალობლებზე ამგვარი დაკვირვების პრაქტიკა უკვე არსებობს. ამ ფორმით გამოიცა ქსგ-ის **VIII** ტომი, ხოლო მის კვალდაკვალ ჰიმნოგარფიული კრებულის **I** ტომი. საგალობელთა მუხლებზე ამგვარი დაკვირვება წინამდებარე პუბლიკაციაშიც გრძელდება.

ამ საკითხთან დაკავშირებით მოვიხმობთ ციტატას ქსგ-ის **VIII** ტომის წინასიტყვაობიდან: *„სათანადო რედაქტირების აუცილებლობამ შექმნა ზღვა მასალაში ერთგვაროვანი მუხლების გამოვლენის საჭიროება. ამ მეთოდმა საგრძნობლად გააადვილა საგალობელთა სამუსიკო ტექსტის დედნისეული ჟღერადობის შეძლებისდაგვარად სრულად დადგენა, უფრო მკაფიოდ გამოავლინა კილოური სისტემა, რომელშიც აზროვნებდნენ ჩვენი წინაპრები. დაკვირვებამ ცხადყო, რომ ამ უზარმაზარ მასალაში ყველაზე მყარად მაინც კილოში აზროვნებაა შენარჩუნებული“* (ქართული საეკლესიო გალობა 2017: **X**).

სქოლიოებში მითითებული ზოგიერთი მუხლი შესაძლოა ზედმიწევნით არ

**1** *სანოტო დანართში შემოკლებების მითითებისას ვეყრდნობით შემდეგ გამოცემას: ქართული საეკლესიო გალობა 2017.*

იმეორებდეს ყველა საქცევს, რომლებითაც მისი ანალოგიური მუხლია წარმოდგენილი, თუმცა, ვინაიდან ისინი ერთი და იმავე კილოს შეესაბამება, მიზანშეწონილად მივიჩნიეთ, მიგვეთითებინა მათი იდენტურობის შესახებ. მაგალითად, პირველი ხმის სადა **«უფალო-ღაღადყავსას»** პირველ და მეორე მუხლებთან ვუთითებთ ორ ანალოგიურ მუხლს, რომლებიც იმავე ხმის სხვა საგალობელთა ჰანგების შემადგენლობაშია. ესენია: 1. პირველი მუხლი საგალობლისა **«ნათელო ნათლისაგან»** (ვმაჲ ა); 2. პირველი მუხლი საგალობლისა **«განათლდი, განათლდი»** (ვმაჲ ა). მუსიკალური რედაქტორის მიერ პირველი ხმის **«უფალო-ღაღადყავსას»** კილო რედაქტირებულია ხსენებული ორი საგალობლის მიხედვით.

განმარტავს რა წარმოებული კვლევის მეთოდს, ქსგ-ის VIII ტომის წინასიტყვაობაში მალხაზ ერქვანიძე აღნიშნავს: „*ძლისპირთა კრებულის წინამდებარე გამოცემის ძირითადი სიახლე აუდიოჩანაწერებზე დაყრდნობით სისტემური კვლევის შედეგების გაცილებით უფრო გააზრებულად და თვალსაჩინოდ წარმოჩენაა. მივმართავთ შედარებითი ანალიზის მეთოდს. მაქსიმალურად შევეცადეთ დაგვედგინა თითოეული საგალობლის, უფრო სწორად, თითოეული მუხლის კილო, მოდულაციები, რის საშუალებასაც ჩვენი ამჟამინდელი ცოდნა და გამოცდილება სწვდება. შეძლებისდაგვარად გასწორდა ხელნაწერებში არსებული მეტრულ-რიტმული ცდომილებები. ადრე გამოცემულ კრებულებში რედაქტირებისას თავდაპირველად მეტწილად ინტუიციას და მრავალწლიან სმენით გამოცდილებას ვეყრდნობოდით, რამაც ძირითადად გაამართლა. ამის მიუხედავად, ეს კრებულები ხელახალ გადახედვას მაინც მოითხოვს*“ (ქართული საეკლესიო გალობა 2017: IX).

## სტიქარონთა და გალობათა ძლისპირების ურთიერთმიმართებისა და საზიარო გამოყენების შესახებ ქართულ ტრადიციაში

სტიქარონთა ძლისპირების ნაწილი XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში არ გვხვდება. აქედან გამომდინარე, იმ ძლისპირებს, რომელთა ჰანგებს სამგალობლო ხელნაწერებში ვერ მივაკვლიეთ, სხვა ძლისპირთა ჰანგები მივუსადაგეთ (ვგულისხმობთ როგორც სტიქარონთა, ისე გალობათა ძლისპირებს), რომელთა მუხლებისა და მარცვლების რაოდენობა ძლისპირის ტექსტს შეესაბამებოდა. ცნობებს მსგავსი პრაქტიკის არსებობის შესახებ შუა საუკუნეების ხელნაწერებიდან ვიგებთ. ამასთან დაკავშირებით წარმოვადგენთ სხვადასხვა წყაროს:

წმ. გიორგი მთაწმინდელი მის მიერ შედგენილი პარაკლიტონის შუაღამიანის საგალობლების შესახებ ერთგან წერს: *„ესე უცხონი ძლისპირნი მე ბერძულად ვიცნოდენ. და ეგებოდა მასვე გუარსა ზედა ქართულადცა ავაჯისა დადებაჲ. განა სარგებელი არაჲ იყო. რავდენსამცა ქართველსა დავასწავლენ და მისთჳს ამათ ძლისპირთა ზედა მითარგმნიან და წყალობითა ღმრთისაჲთა ბერძულთა არა უდარე არიან“* (ხელნაწ. **Ath. 45, 251v**).

წმ. გიორგი მთაწმინდელის მითითებიდან ნათლად ჩანს, რომ მან მის მიერ თარგმნილ ახალ საგალობლებს სხვა ძლისპირთა ჰანგები დაადო, რომლებიც იმჟამინდელ მგალობელთათვის კარგად იყო ცნობილი.

მსგავსი ციტატა წმ. გიორგი მთაწმინდელმა, მარხვანში, დიდი პარასკევის ცისკრის მსახურებას წაუმძღვარა: *„ესე **უძლისპიროდ** გუეთარგმნნეს და უგემურად მოჰვიდოდა. ბერძულად **თჳთავაჯნია** და მათ იცნიან, და ჩუენ თუმცა **ავაჯი** დაგუედვა, ვინ დაისწავლიდა? აწ, შეწევნითა ღმრთისაჲთა, **ძლისპირსა** ზედა ვთარგმნით, რაჲცა **ძლისპირი** მოუვიდოდის.* **რომელი ძუელითგან ვიცით**, *იგი ეგრეთვე ითქუმოდის და სხუაჲ – **ძლისპირსა** ზედა, რომელიცა იყოს. ბერძულად **დ გუერდი** არს ესე. წაედ, ემიებდი, რვათამცა ჴმათა შინა არს და კმა არს ჩუენდა. თუ არა, ამას **ა გუერდსა*** **ოთხასი წელი უფრო აჴსოვს**“ (ხელნაწ. **Ath. 38, 322r**).

აღსანიშნავია, რომ დიდი პარასკევის მსახურებაზე მოცემული სტიქარონწარდგომების ნაწილი სტიქარონთა ძლისპირებზეა გაწყობილი, ხოლო ნაწილი – გალობათა ძლისპირებს იყენებს. ამის შესახებ ჩვენ ვიგებთ როგორც წმ. გიორგი მთაწმინდელის მარხვანიდან, ისე **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებიდან[1]. დიდი პარასკევის განგება სანოტო ხელნაწერებში სრული სახით არის მოღწეული. ეს განგება ***«შეხვეტილიანის»***[2] სახელითაა ცნობილი.

ამასთან დაკავშირებით კიდევ ერთ საყურადღებო ცნობას წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონის ერთ-ერთი გადამწერი, ათანასე არვანდ-ყოფილი გვაწვდის: *„ნებითა ღმრთისაჲთა **«მომიჴსენენი»** რვათა ჴმათანი კჳრიაკეთა ორ-ორი წყვილი, ხოლო სხუათა დღეთა თითოჲ, ვინაჲთგან კულა რომელთამე ჴმათა დიდრვანნი იყვნეს და რომელთამე – წურილნი, **ვითარიცა ძლისპირი მოუვიდოდა გინა უფალო-ღაღატყავისაჲ, გინა გალობათაჲ, ყოვლადწმიდასა მამასა ჩუენსა გიორგი მთაწმიდელსა მას ზედაცა უთარგმნიან თჳთოეულისა ჴმისანი**“* (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 37).

ამ ცნობიდან შემდეგი დასკვნა გამოგვაქვს: წმ. გიორგი მთაწმინდელმა პარაკლიტონის ***«მომიჴსენენს»*** უკვე არსებული და ყველასთვის ცნობილი ძლისპი-

1 *იხ. ხელნაწ. **Ath. 38, 322r-330v**, ხელნაწ. **Q 686**, ფოლკლორის ცენტრის ხელნაწერი **№ 2128**.*

2 *«**შეხვეტილიანი**» ორგვარად განიმარტება: ა. ერთ კრებულში თავმოყრილი, ერთად შეკრული, «შეხვეტილი»; ბ. გოლგოთასა და ჯვარცმის ვნებებზე მიმანიშნებელი, ქრისტეს ვნებათა ამსახველი ტერმინი (იხ. ქართული საგალობლების ხელნაწერთა აღწერილობა **2013: 63**; სამხარაძე **2018: 69-70**).*

რების ჰანგები დაადო. ამ არგუმენტს ამყარებს ის გარემოება, რომ XIII საუკუნის ბერძნულ ლიტურგიკულ კრებულში, მაკარისტარიონში[1], პარაკლიტონის ***«მომიჴსენენ»*** არ ახლავს მითითება ძლისპირზე, არამედ ყოველი სადაგი დღის წყვილს ძლისპირის სახით შემოკლებულად მითითებული აქვს კვირადღის მიმდინარე ხმის პირველი დასდებელი[2].

პარაკლიტონის ხელნაწერებში გვაქვს შემთხვევები, როდესაც სტიქარონს ახლავს მითითება ცისკრის გალობათა ძლისპირზე. მაგალითად, სამ ხელნაწერში კვირადღის პირველი ხმის **წყვილს** ***«სამწუხრონი ლოცვანი ჩუენნი»*** ძლისპირად აქვს ***«მარჯუენე შენი»*** (ხელნაწ. Jer. 119, 1r; ხელნაწ. Ath. 47, 2v; ხელნაწ. Add. Ms. 11282, 17r); Ath. 47-ში კვირადღის პირველი ხმის ***«აქებდითსას»*** დასდებელს ***«უგალობთ შენსა, მაცხოვარ»*** ძლისპირად აქვს ***«წინაჲსწარმეტყუელო იჴსენ»*** (ხელნაწ. Ath. 47, 4r), ხოლო დასდებელს ***«ვნებითა მით შენითა, ქრისტე»*** – ***«ღამითგან აღვიმსთობთ»*** (ხელნაწ. Ath. 47, 4r).

ცისკრის გალობათა ძლისპირები რიტმულ-მელოდიურ ნიმუშად აგრეთვე გამოიყენება კვირადღის ცისკრის აღსავლებისთვის. ძველ ხელნაწერებში, მაგ., Sin. 67-ში, რვავე ხმის აღსავალს ცისკრის გალობათა ძლისპირები აქვს მითითებული (ხელნაწ. Sin. 67, 312v-315v).

ამასთან, XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში სტიქარონთა და გალობათა ძლისპირებში ძალზე ხშირად გვხვდება ერთნაირი მუსიკალური მუხლები. მსგავსება ხანდახან იმგვარია, რომ, შეიძლება ითქვას, ერთი და იგივე ჰანგი აქვთ.

თვალსაჩინოებისთვის მოვიყვანთ სტიქარონთა ძლისპირის ***«ყოველი სასოება»*** (Q 684, 6r) და გალობათა ძლისპირის ***«სოფლისა ზღვა აღძრულ არს»*** (Q 673, 731) პირველი სამი მუხლის სანოტო მაგალითს[3]:

***«ყოველი სასოება»***, პირველი მუხლი.




**1** *ბერძ.* Μακαριστάριον *– კრებული, რომელიც საკუთრივ* ***«მომიჴსენენს»*** *შეიცავს.*

**2** *მაგ., იხ.* **Sin. Graeca 828, 3r, 5r,** *სადაც სადაგი დღის დასდებლებს შემოკლებულად აქვს მითითება* διὰ βρώσεως *(„საჭმლისა მიერ“), რაც კვირადღის* ***«მომიჴსენენის»*** *პირველი დასდებლის საწყის სიტყვებს წარმოადგენს. წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის მიხედვით კი ამ დასდებელს აქვს მითითება ძლისპირზე, ესე იგი, „კილოს დედანზე“:* ***«შენ, სიტყუაჲ»***.

**3** *სანოტო მაგალითებში ალტერაციის ნიშნები დასმულია მალხაზ ერქვანიძის რედაქტორობით.*

«სოფლისა ზღვა აღძრულ არს», პირველი მუხლი.

სოფ - ლი - სა ზღვა აღ - ძრულ არს

სოფ - ლი - სა ზღვა აღ - ძრულ არს

«ყოველთ სასოებაჲ», მეორე მუხლი.

მა - თი დას - დვეს ცა - თა ში - ნა

მა - თი დას - დვეს ცა - თა ში - ნა

«სოფლისა ზღვა აღძრულ არს», მეორე მუხლი.

ღელ - ვი - თა ცოდ - ვი - სა - თა,

ღელ - ვი - თა ცოდ - ვი - სა - თა,

«ყოველთ სასოებაჲ», მესამე მუხლი.

სა - უნ - ჯე ხარ უ - ფა - ლი

სა - უნ - ჯე ხარ უ - ფა - ლი

***«სოფლისა ზღვა აღძრულ არს»***, მესამე მუხლი.




სხვა მაგალითებს სანოტო მასალით აღარ წარმოვადგენთ, მხოლოდ წყაროებზე მითითებით შემოვიფარგლებით: შდრ. სტიქარონთა ძლისპირი ***«ქერობინთა მიერ»*** (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020: 202, დასდებელი ***«შეურაცხ-ყო რა მცნება»***) და გალობათა ძლისპირი ***«ხმა-ყყავ შენდამი»*** (Q 687, 67v); ასევე მივუთითებთ წინამდებარე პუბლიკაციის იმ გვერდებს, რომლებზეც სანოტო მასალაზე დართულ სქოლიოებში ნაჩვენებია, თუ რომელი მუხლები მეორდება გალობათა ძლისპირებში: გვ. 230, 424, 471.

წინამდებარე თავში ჩვენ წარმოვადგინეთ მაგალითები, როდესაც გალობათა ძლისპირები სხვადასხვა სტიქარონის ნიმუშად გამოიყენება. აქვე დავძენთ, რომ ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირების ცისკრის გალობათა დასდებლებისთვის ნიმუშად გამოყენების მაგალითი ჯერჯერობით არ გამოვლენილა.

ამგვარად, ამ ზემოაღნიშნულ შემთხვევათა გათვალისწინებით, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** იმ დასდებლებს, რომელთა ძლისპირები არ აღმოჩნდა XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში, მივუსადაგეთ იმავე ხმის ისეთი ძლისპირები, რომელთა მუხლებისა და მარცვლების რაოდენობა თანხვდებოდა შესაბამის დასდებლებს. პირველ ხმაში გვქონდა ორი, ხოლო მეორე ხმაში ოთხი ამგვარი ძლისპირი. ეს ძლისპირებია: ***«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი»***, ჴმაჲ ა; ***«იშევ ქალწულისაგან»***, ჴმაჲ ა; ***«რომელი იშვა მამისაგან»***, ჴმაჲ ბ; ***«რომელმანცა სიბრძნით დაჰბადა»***, ჴმაჲ ბ; ***«ზეცით ქუეყანად მოხუედ»***, ჴმაჲ ბ; ***«შენთჳს მოასწავებდეს»***, ჴმაჲ ბ.

ზემოხსენებულ ძლისპირებს მივუსადაგეთ უკვე არსებული, სხვა ძლისპირთა ჰანგები, რომლებიც, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, თანხვდებოდა წინამდებარე ძლისპირების მეტრულ-მელოდიურ მოდელს. ძლისპირს ***«რომელი იშვა მამისაგან»*** მივუსადაგეთ მეორე ხმის გალობათა ძლისპირის ჰანგი — ***«ვიხილეთ ჩვენ ქრისტე»***; ძლისპირს ***«რომელმანცა სიბრძნით დაჰბადა»*** — მეორე ხმის გალობათა ძლისპირის ჰანგი ***«ცხოვრება ხარ დაუსრულებელი»;*** ძლისპირს ***«შენთჳს მოასწავებდეს»*** — ჰანგი მეორე ხმის გალობათა ძლისპირისა

*«ადიდე შენ, მაცხოვარ».* დანარჩენი სამი ძლისპირის ჰანგი – *«ჭეშმარიტებაჲ აღმოსცენდი», «იშევ ქალწულისაგან»* და *«ზეცით ქუეყანად მოხუედ»* – სხვადასხვა ძლისპირების მელოდიური ფორმულების გამოყენებით შევადგინეთ.

## მწუხრზე «უფალო-ღაღადყავსას» დასდებლების გალობის წესი

*«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები შემდეგ ჰიმნოგრაფიულ კრებულებშია მოცემული: პარაკლიტონში, თვენში, მარხვანსა და ზატიკში. ხსენებული დასდებლები სრულდება მწუხრის მსახურებაზე და ჩაერთვის ფსალმუნს. მწუხრზე დასდებელთა მაქსიმალური რაოდენობა შეიძლება იყოს ათი, ხოლო მინიმალური – ოთხი (კვირადღის მცირე მწუხრზე).

პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები შემდეგ შემთხვევებში იგალობება:

**1.** საღვთისმსახურო ციკლში სულთმოფენობის წარგზავნიდან „მეზვერისა და ფარისევლის კვირიაკემდე“ *(პარაკლიტონის გალობის პერიოდი)*, პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები ყოველდღიურად სრულდება:

**ა.** კვირადღეს, თუ ამ დღეებში არ მოიწევა საუფლო დღესასწაული *(ხსენებულ პერიოდში: ჯვართამაღლება, შობა, ნათლისღება ან ფერისცვალება).*

**ბ.** სადაგ დღეებში და შაბათს, როდესაც მოიწევა „მცირე წმიდის“ (I რანგი) მსახურება და ამასთან არ არის ათორმეტთაგანი დღესასწაულის წინა ან შემდგომი პერიოდი.

**2.** საღვთისმსახურო ციკლში „მეზვერისა და ფარისევლის კვირიაკიდან“ ბრწყინვალე აღდგომამდე *(მარხვანის გალობის პერიოდი)*, პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები შემდეგ შემთხვევებში სრულდება:

**ა.** „მეზვერისა და ფარისევლის კვირიაკიდან“ დიდმარხვის დაწყებამდე პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები სრულდება ისევე, როგორც ზემოთ გვაქვს მითითებული.

**ბ.** დიდმარხვის პერიოდში პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები სრულდება მხოლოდ კვირადღეს მარხვანის დასდებლებთან ერთად *(მეექვსე კვირიაკის, ბზობის დღესასწაულის გარდა)*. სადაგ დღეებში და შაბათს პარაკლიტონის *«უფალო-ღაღადყავსას»* დასდებლები მარხვანის დასდებლებითაა ჩანაცვლებული.

**3.** საღვთისმსახურო ციკლში ბრწყინვალე აღდგომიდან „ყოველთა წმიდათა კვირიაკემდე“ *(ზატიკის გალობის პერიოდი)* პარაკლიტონის *«უფალო-*

***ღაღადყავსას»*** დასდებლები არ სრულდება, რადგანაც ისინი ჩანაცვლებულია ზატიკის დასდებლებით[1].

რაც შეეხება ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების რაოდენობას, კერძოდ, რამდენი უნდა ვიგალობოთ პარაკლიტონიდან, რამდენი – თვენიდან და რამდენი – მარხვან-ზატიკიდან, ამასთან დაკავშირებით ჩვენ მიერ დამუშავებულ ხელნაწერებში კონკრეტული მითითება არ გვაქვს. შესაბამისად, ვითვალისწინებთ და ვეყრდნობით დღევანდელ საღვთისმსახურო პრაქტიკაში არსებულ ლიტურგიკულ წეს-განგებას[2]. ჩვენი მხრივ დავძენთ: წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონში მოცემული **წყვილები** (ანუ იმ საგალობელთა ჯგუფები, რომლებსაც აქვს მითითება ***«სხუანი»***), მგალობლებს შეუძლიათ თავიანთი სურვილისამებრ აირჩიონ. მაგ., პირველი ხმის კვირადღეს მოცემულია ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებელთა შვიდი წყვილი, ესე იგი, შვიდი ***«სხუანი»***, სხვაგვარად – შვიდი ჯგუფი. შვიდივე **წყვილის** დასდებელთა რაოდენობა საერთო ჯამში შეადგენს 35-ს. ეს, რა თქმა უნდა, არ ნიშნავს იმას, რომ მგალობლებმა 35-ვე დასდებელი უნდა იგალობონ. მგალობლებისთვის სავალდებულოა დასდებელთა მხოლოდ იმ რაოდენობის შესრულება, რაც დღევანდელი ტიპიკონის მიხედვით არის განსაზღვრული.

---

**1** *თუმცა ზატიკი ხშირად შეიცავს პარაკლიტონის აღდგომის საგალობლებს. შესაბამისად, ამგვარი თანხვედრის დროს, მგალობლებს თავისუფლად შეუძლიათ ამ საგალობლების წინამდებარე პუბლიკაციიდან აღება და შესრულება.*

**2** *დაწვრილებით ამის შესახებ იხილეთ შემდეგ გამოცემებში: ხუნდაძე* ***1907****; ლიტურგიკული კრებული* ***1995****; ლიტურგიკული კრებული* ***1996****; ლიტურგიკული კრებული* ***2019****; გელათის სასულიერო აკადემიისა და სემინარიის შრომები* ***2015: 19-34****; შიომღვიმის ტიპიკონი* ***2005****;* Скабалланович 1995: 449-458.



# სანოტო დანართი

## წმ. ფილიმონ მგალობლის (ქორიძე), წმ. ექვთიმე აღმსარებლის (კერესელიძე) და დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის

### ხელნაწერების მიხედვით

***ფსალმუნი: უფალო, ღაღად-ვყავ შენდამი; ისმინე ჩემი, მოხე-დენ ჴმასა ლოცვისა ჩემისასა, ღაღადებასა ჩემსა შენდამი.**

***ათანასე:*** ღაღადება[1] ღმრთისა მიმართ არს არა განტევებული[2] ჴმაჲ, არამედ **შემოკრებაჲ გონებისაჲ და გულსმოდგინებაჲ სულისაჲ** ლოცვასა შინა, რამეთუ ესევითარსა ვედრებასა ეზომ მაღლად მიითუალავს ღმერთი, ვითარ-იგი მოსეს ეტყოდა, ვითარმედ: **„რასა ჰღაღადებ ჩემდა მომართ?“** *(გამოსვლა 14:15).*

**ფსალმუნი: წარემართენ ლოცვაჲ ჩემი ვითარცა საკუმეველი შენ წინაშე.**

***ათანასე:*** საცნაურ არს, ვითარმედ ლოცვაჲ იგი გონებისაჲ, სიწლოჲთა[3] და მაღლად აღმავალობითა თჳსითა, საკუმეველსა მიამსგავსა წინაჲსწარმეტყუჱლმან.

**ფსალმუნი: აღპყრობაჲ ჴელთა ჩემთაჲ მსხუერპლ სამწუხროდ.**

***ათანასე:*** რამეთუ ჴელნი საქმისა სახე არიან და აპყრობაჲ[4] მათი წარმართებასა[5] კეთილთა საქმეთასა გჳქადაგებს, ხოლო მსხუჱრპლ სამწუხრო არს, რაჟამს ჭირთა შინა და განსაცდელთა ვხადოდით ღმერთსა, რამეთუ ღამე სახე არს ჭირთა და განსაცდელთაჲ სულიერთა, გინა ჴორციელთაჲ, ხოლო დღე – განსუჱნებისა და უჭირველობისაჲ.

***ევსუქი:*** აპყრობასა ამას ჴელთასა უფლისათჳს გულის-ჴმა-ვჰყოფთ, რომელმან-იგი ჯუარსა ზედა განიპყრნა ჴელნი და ეწოდა მას მსხუჱრპლ სამწუხრო აღსა-სრულსა ჟამთასა.



---

**1 ღაღადება** – *ღაღადი, ყვირილი, ვედრება (აბულაძე 1973:460).*

**2 განტევება** – *გაშვება (აბულაძე 1973:70).*

**3 სიწლო** – *სიწვრილე, სიწმინდე, სიმცირე (აბულაძე 1973:398).*

**4 აღპყრობა, აპყრობა** – *აღმართვა, აშვება, აღება, გაშლა (აბულაძე 1973:19).*

**5 წარმართება** – *მიმართვა, გამართვა, სწორ გზაზე დადგომა (აბულაძე 1973:534).*

* *140-ე ფსალმუნის I და II მუხლის განმარტება დამოწმებულია წმ. ექვთიმე აღმსარებლის (კერესელიძე) ხელნაწერის, Q 675-ის მიხედვით (225r). ამასთან, წინამდებარე ხელნაწერის მონაცემი შედარებულია XIII-XIV სს.-ის ხელნაწერთან, K 29-თან (305v-306r).*

# უფალო-ღაღადვყავსა ჴმაჲ ა
## Lord, I have cried the First Tone



I გუნდი

1

*

უფალო, ღაღად - ვყავ შენდამი, ისმინე ჩემი, ი - სმი - ნე ჩე - მი,

უფალო, ღაღად - ვყავ შენდამი, ისმინე ჩემი, ი - სმი - ნე ჩე - მი,

upalo, ghaghad - vq'av shendami, ismine chemi, i - smi - ne che-mi,

**

უ - ფა - ლო. უფალო, ღაღად-ვყავ შენდა-მი, ი - სმი - ნე

უ - ფა - ლო. უფალო, ღაღად-ვყავ შენდა-მი, ი - სმი - ნე

u - pa - lo. upalo, ghaghad-vq'av shenda-mi, i - smi - ne

ჩე - მი. მო - ხედენ ხმასა ლოცვისა ჩემისასა, ღაღადებასა

ჩე - მი. მო - ხედენ ხმასა ლოცვისა ჩემისასა, ღაღადებასა

che - mi. mo - kheden khmasa lotsvisa chemisasa, ghaghadebasa

* *ნათელი ნათლისაგან*, ჴმაჲ ა – პირველი მუხლი, **შს**, გვ. 136; **არტ.**; 11 **მარგალიტი**.

** *განათლდი, განათლდი*, ჴმაჲ ა – პირველი მუხლი, **შს**, გვ. 27; **არტ.**; 11 **მარგალიტი**.

ჩემსა შენდამი, ი - სმი - ნე ჩე - მი, უ - ფა - ლო.

ჩემსა შენდამი, ი - სმი - ნე ჩე - მი, უ - ფა - ლო.

chemsa shendami, i - smi - ne che - mi, u - pa - lo.

**II გუნდი**

წარემართენ ლოცვა ჩემი ვითარცა სა - კმე - ვე - ლი შენ წი - ნა - შე,

წარემართენ ლოცვა ჩემი ვითარცა სა - კმე - ვე - ლი შენ წი - ნა - შე,

ts'aremarten lotsva chemi vitartsa sa - kme - ve - li shen ts'i - na - she,

აღ - პყრო - ბა ხელ - თა ჩემ - თა მსხვერპლ სა - მწუხ-

აღ - პყრო - ბა ხელ - თა ჩემ - თა მსხვერპლ სა - მწუხ-

agh - p'q'ro - ba khel - ta chem - ta mskhverp'l sa - mts'ukh-

შენელებით

როდ, ი - სმი - ნე ჩე - მი, უ - ფა - ლო.

როდ, ი - სმი - ნე ჩე - მი, უ - ფა - ლო.

rod, i - smi - ne che - mi, u - pa - lo.

# უფალო-ღაღადვყავსა ჴმაჲ ა
## (ჭრელი)
# Lord, I have cried the First Tone
## (ornamented version)



I გუნდი

2

უ - ფა - ლო, ღა - ღად - ვყავ შენ - და - მი, ი - სმი -

უ - ფა - ლო, ღა - ღად - ვყავ შენ - და - მი, ი - სმი -

u - pa - lo, gha - ghad - vq'av shen - da - mi, i - smi -

ნე ჩე - - - მი, ი - სმი - ნე

ნე ჩე - - - მი, ი - სმი - ნე

ne che - - - mi, i - smi - ne

ჩე - მი,

ჩე - მი,

che-mi,

* რომელნი ქერუბიმთა –„ბიმთა", ქსგ, V ტ., გვ. 63.

უ - ფა - ლო.
უ - ფა - ლო.
u - pa - lo.

უ - ფა-ლო, ღა - ღად - ვყავ შენ-და-მი, ი - სმი - ნე ჩე - მი.
უ - ფა-ლო, ღა - ღად - ვყავ შენ-და-მი, ი - სმი - ნე ჩე - მი.
u - pa - lo, gha - ghad - vq'av shen-da-mi, i - smi - ne che - mi.

მო - ხე - დენ ხმა - სა ლოც - ვი - სა ჩე - მი - სა - სა,
მო - ხე - დენ ხმა - სა ლოც - ვი - სა ჩე - მი - სა - სა,
mo - khe - den khma - sa lots - vi - sa che - mi - sa - sa,

ღა - ღა - დე - ბა - სა ჩემ -
ღა - ღა - დე - ბა - სა ჩემ -
gha - gha - de - ba - sa chem -

ჩე - მი ვი-თარ-ცა სა-კმე-ვე-ლი შენ წი - ნა - შე,

ჩე - მი ვი-თარ-ცა სა-კმე-ვე-ლი შენ წი - ნა - შე,

che - mi vi-tar-tsa sa-kme-ve-li shen ts'i - na - she,

აღ-პყრო-ბა ხელ-თა ჩემ - - - თა მსვერპლ

აღ-პყრო-ბა ხელ-თა ჩემ - - - თა მსვერპლ

agh-p'q'ro-ba khel-ta chem - - - ta mskhverp'l

სა-მწუხ-როდ, ი - სმი - ნე ჩე-

სა-მწუხ-როდ, ი - სმი - ნე ჩე-

sa-mts'ukh-rod, i - smi - ne che-

შ ე ნ ე ლ ე ბ ი თ

მი, უ - - - ფა - - - ლო.

მი, უ - - - ფა - - - ლო.

mi, u - - - pa - - - lo.

# დასდევ, უფალო
## Set a guard, O Lord



I გუნდი

3

*

და-სდევ, უ - ფა-ლო, სა - ცო პირ - სა ჩემ - სა   და კა - რი

და-სდევ, უ - ფა-ლო, სა - ცო პირ - სა ჩემ - სა   და კა - რი

da-sdev, u - pa - lo, sa - tso p'ir - sa chem - sa   da ka - ri

II გუნდი

ძნე - ლი ბა - გე - თა ჩემ - თა. ნუ მი - სდრეკ გულ - სა ჩემ - სა

ძნე - ლი ბა - გე - თა ჩემ - თა. ნუ მი - სდრეკ გულ - სა ჩემ - სა

dzne - li ba - ge - ta chem-ta. nu mi - sdrek gul - sa chem - sa

სი - ტყვა - თა მი - მართ უ - კე - თუ - რე - ბი - სა - თა

სი - ტყვა - თა მი - მართ უ - კე - თუ - რე - ბი - სა - თა

si - t'q'va - ta mi - mart u - ke - tu - re - bi - sa - ta

* სახუფეველსა შენსა – ქგ., გვ. 189.

*დასდევ, უფალო*

**I გუნდი**

მი - ზე - ზე - ბად მი - ზეზ - თა ცოდ - ვი - სა - თა

მი - ზე - ზე - ბად მი - ზეზ - თა ცოდ - ვი - სა - თა

mi - ze - ze - bad mi - zez - ta tsod - vi - sa - ta

კაც - თა თა - ნა, რო-მელ - ნი ი - ქმან უშ - ჯუ - ლო - ე - ბა - სა,

კაც - თა თა - ნა, რო-მელ - ნი ი - ქმან უშ - ჯუ - ლო - ე - ბა - სა,

kats - ta ta - na, ro - mel - ni i - qman ush - ju - lo - e - ba - sa,

**II გუნდი**

და ნუ - მცა ზი - არ ვარ მე რჩე - ულ - თა მათ - თა თა - ნა.

და ნუ - მცა ზი - არ ვარ მე რჩე - ულ - თა მათ - თა თა - ნა.

da nu - mtsa zi - ar var me rche - ul - ta mat - ta ta - na.

მსწავ-ლოს მე მარ-თალ-მან წყა-ლო-ბი - თა და მა - მხი-ლოს მე;

მსწავ-ლოს მე მარ-თალ-მან წყა-ლო-ბი - თა და მა - მხი-ლოს მე;

msts'av-los me mar - tal - man ts'q'a - lo - bi - ta da ma - mkhi - los me;

*დასდევ, უფალო*

**I გუნდი**

ზე - თი ცოდ - ვი - ლი - სა ნუ გა - ნა - პო - ხებნ თავ - სა ჩემ - სა

ზე - თი ცოდ - ვი - ლი - სა ნუ გა - ნა - პო - ხებნ თავ - სა ჩემ - სა

ze - ti tsod - vi - li - sa nu ga - na - p'o-khebn tav - sa chem - sa

და მერ - მე ნუ - ცა - ღა ლოც - ვა ჩე - მი ნე - ბა - სა მათ - სა.

და მერ - მე ნუ - ცა - ღა ლოც - ვა ჩე - მი ნე - ბა - სა მათ - სა.

da mer - me nu - tsa - gha lots - va che - mi ne - ba - sa mat - sa.

**II გუნდი**

და - ინ - თქნეს მახ - ლო - ბე - ლად კლდი - სა მსა - ჯულ - ნი მათ - ნი,

და - ინ - თქნეს მახ - ლო - ბე - ლად კლდი - სა მსა - ჯულ - ნი მათ - ნი,

da - in - tqnes makh - lo - be - lad kldi - sa msa - jul - ni mat - ni,

ი - სმნენ სი - ტყვა - ნი ჩემ - ნი, რა - მე - თუ ტკბილ ა - რი - ან.

ი - სმნენ სი - ტყვა - ნი ჩემ - ნი, რა - მე - თუ ტკბილ ა - რი - ან.

i - smnen si - t'q'va - ni chem - ni, ra - me - tu t'kbil a - ri - an.

